# საქართველოს სახელმწიფო გერბის კონკურსის შესახებ





*საქართველოს პარლამენტთან არსებული ჰერალდიკის სახელმწიფო საბჭო*

თბილისი, 2008

*„ღერბნი არიან ნიშანნი ხარისხისა და პატივისანი, წარმოდგენილნი ფერებითა და ნაკვეთებთაგან ფარსა ზედა ანუ გულსა ზედა ღერბისა განსხვავებისათვის გვართა ანუ შთამომავლობათა და საკუთართა ადგილთა და ქვეყნიურობისასათა”*

*იოანე ბატონიშვილი „კალმასობა”*

საქართველოს სახელმწიფო გერბი, საქართველოს სახელმწიფო დროშასთან და ჰიმნთან ერთად წარმოადგენს საქართველოს, როგორც დამოუკიდებელი სახლმწიფოს განუყოფელ ატრიბუტს.

საქართველოს სახელმწიფო დროშა, გერბი და ჰიმნი დღეს არსებული სახით, შეიქმნა საქართველოს უახლესი ისტორიის ბოლო ათწლეულში და ასახა ქართველი ხალხის მიმართება საკუთარ ისტორიასთან, სახელმწიფოებრიობასთან, პოლიტიკურ და საზოგადოებრივ ფასეულობებთან, საკუთარ სარწმუნოებასთან.

სახელმწიფო ატრიბუტიკის ცვლილება თითქმის ყოველთვის აღნიშნავს ქვეყნის განვითარების გარკვეული ეტაპის დასაწყისს და თავისთავად ღირებული მოვლენაა.

ჩვენი აზრით აღნიშნული ისტორიული ფაქტის აღწერა საინტერესო იქნება როგორც ისტორიკოსებისათვის ასევე დაინტერესებული მკითხველისათვის.

***ე. შენგელაია***
*საქართველოს პარლამენტთან არსებული ჰერალდიკის*
*სახელმწიფო საბჭოს თავმჯდომარე*

**„დროშა და გერბი სახეა ერისა,**
**ჰიმნი ერთობის სიმღერა“**

სიტყვა „გერბი” წარმოშობილია ძველგერმანული სიტყვიდან **არბი** (პოლონურად **ჰერბ**) და აღნიშნავს მიწას, მიწის ფლობას, მემკვიდრეობითობას.

გერბი წარმოადგენს გარკვეული პირის, საზოგადოების, სასულიერო თუ საერო ორგანიზაციის, ქალაქის, ოლქის ან მთელი სახელმწიფოს გამოსარჩევ ნიშანს.

სახელმწიფო გერბი წარმოადგენს სახელმწიფოებრიობის კონცენტრირებულ გამოხატულებას. იგი ერთგვარი ხატოვანი მანიფესტია იმის შესახებ, თუ რა ძირითადი იდეა განსაზღვრავს მის არსებობას.

გერბის მიღება და დაკანონება ხდება არსებული უმაღლესი ხელისუფლების მიერ.

გარდა ამისა, ჰერალდიკის უპირველესი მოთხოვნა და გერბის მთავარი დამახასიათებელი თვისება მასში გამოხატული მემკვიდრეობითობა და კითხვადობაა, წინააღმდეგ შემთხვევაში იგი მხოლოდ უბრალო სიმბოლოდ რჩება.

საქართველოს გააჩნია საინტერესო ჰერალდიკური ტრადიცია, რაც მის მრავალსაუკუნოვან სახელმწიფოებრიობასთან არის დაკავშირებული. ერთ-ერთი პირველი ვახტანგ VI დროინდელი გერბებია (1703-1711, 1716-1724).





ქართული ჰერალდიკის უმნიშვნელოვანეს წყაროს წარმოადგენს ვახუშტი ბატონიშვილის მიერ შექმნილი ატლასი, რომელშიც წარმოდგენილია საქართველოს გერბი წმინდა გიორგის სახებით და მინაწერით: „საქართველოისი” და ცალკე ბაგრატიონთა საგვარეულო გერბი, მინაწერით: „სამეფო კვართიანდავითიანი, საქართველოისი”.





ვახუშტი ბატონიშვილის ატლასიდან
„საქართველოისი“ და „სამეფო კვართიან-დავითიანი, საქართველოისი”





დახვეწილ ჰერალდიკურ ნიმუშს წარმოადგენს ერეკლე მეორის გერბი





რომელიც შემდგომში გიორგი XII გერბიც იყო.

ცნობილია, რომ ერეკლე მეორეს ცერემონიალმეისტერის **დავით რექტორის** ფუნქციაში შედიოდა რომელიმე გვარისთვის მეფისგან მინიჭებული გერბის შესრულება და მისი აღწერა. (ასეთი სიგელები ყველა დაინტერესებულ პირს შეუძლია ნახოს ხელნაწერთა ინსტიტუტში).

XVIII საუკუნის ბოლოდან ბაგრატიონთა საგვარეულო გერბები რუსეთში იქმნებოდა, რადგან საქართველო რუსეთის იმპერიამ მიიერთა და ბაგრატიონები, ისევე, როგორც საქართველოს თავადაზნაურობა, რუსეთის ქვეშევრდომებად აქცია. მათთვის გერბებს ქმნიდნენ რუსეთში და იქვე ამტკიცებდნენ. თუმცა, შინაარსობრივად ეს გერბები ქართულ ისტორიულ საფუძველზე იქმნებოდა და ფაქტობრივად არანაირი სერიოზული რუსული ზეგავლენა არ შეინიშნება.

ამ პერიოდში შექმნილი გერბები ქართული რეალობის გამომხატველია და ქართული ჰერალდიკის სრულფასოვანი მემკვიდრეობაა.

საბჭოთა წყობის დამყარების შემდეგ ჰერალდიკა, ისევე, როგორც სხვა ბევრი მნიშვნელოვანი სამეცნიერო დარგი თუ სახელმწიფო ინსტიტუტი, გაუქმდა და ქვეყანაში ჩამოყალიბდა ე. წ. „საბჭოური სიმბოლიკა," რომელიც დამახასიათებელი იყო მთელი საბჭოთა კავშირისათვის.

სახელმწიფო ატრიბუტიკის შეცვლა საერთაშორისო პრაქტიკაში საკმაოდ გავრცელებული და დამკვიდრებული პროცესია. ამ ბოლო 50 წლის განმავლობაში 70-მდე ქვეყანაში აღდგა, შეიცვალა, ნაწილობრივ სახე იცვალა ან სრულიად ახალი ატრიბუტიკა შეიქმნა. ეს პროცესი განსაკუთრებით აქტუალური გახდა აღმოსავლეთ ევროპისა და ყოფილი საბჭოთა რესპუბლიკებისთვის.

1918-21 წლების საქართველოს სახელმწიფო ატრიბუტიკა დემოკრატიული რესპუბლიკის პარლამენტმა უმოკლეს დროში შეიმუშავა და მიიღო. შედეგად მასში არც ჰერალდიკის კანონები იქნა სათანადოდ დაცული და ვერც საქართველოს ჰერალდიკური ტრადიცია და ისტორია აისახა. გარკვეულწილად მაშინდელი ხელისუფლების პოლიტიკურმა იდეოლოგიამაც იქონია გავლენა მისი საბოლოო სახის ჩამოყალიბებაში.



1990 წლის ოქტომბრის არჩევნების შემდეგ, საქართველოს უზენაესმა საბჭომ ახალი რედაქციით აღადგინა 1918-21 წლების საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის სახელმწიფო ატრიბუტიკა.



ვერც ამჯერად მოხერხდა საქართველოს სახელმწიფო სიმბოლიკაში ქართული ჰერალდიკური ტრადიციების გათვალისწინება.

მალევე განახლდა ფიქრი, მსჯელობა ქართული ტრადიციული სიმბოლიკის შესახებ.

შეიქმნა საქართველოს სახელმწიფო სიმბოლოების კომისია. ამ კომისიის თავმჯდომარის მოადგილე ელდარ შენგელაია 1997 წელს წერდა: „დღეს რეალურად დგას საკითხი სახელმწიფო ატრიბუტიკის შეცვლის შესახებ. ჩვენი აზრით, სახელმწიფო სიმბოლოკის თითოეული ატრიბუტი (გერბი, დროშა, ჰიმნი) მოითხოვს ინდივიდუალურ მიდგომას... რაც შეეხება სახელმწიფო გერბს და დროშას, უპირველესად უნდა გადავწყვიტოთ, თუ რა მიმართულებით წარვმართავთ მუშაობას ამ სფეროში. მიმართულებები კი შეიძლება იყოს რამოდენიმე:

1. შევქმნათ სრულიად ახალი გერბი და დროშა
2. უცვლელად აღვადგინოთ საქართველოს ისტორიული გერბი და დროშა.
3. აღვადგინოთ საქართველოს ისტორიული გერბი და დროშა გარკვეული სახეცვლილებით.

აღსანიშნავია, რომ ის ქვეყნები, რომლებსაც არ ჰქონდათ სახელმწიფოებრიობა და დღეს ყალიბდებიან, ქმნიან ახალ სახელმწიფო ატრიბუტიკას, რადგან ისტორიული მემკვიდრეობა ამ სფეროში არ გააჩნიათ.

ხოლო ის სახელმწიფოები, რომლებიც ფორმალურად იყვნენ დამოუკიდებლები, სახელმწიფოებრიობის რეალურ აღდგენასთან ერთად ამა თუ იმ ფორმით აღადგენენ ისტორიულ სახელმწიფო ატრიბუტიკას. ჩვენი ქვეყანა ასეთ სახელმწიფოთა რიგს მიეკუთვნება. ამდენად, ჩვენი აზრით, სრულიად კანონზომიერია, რომ ჩვენ **ქართულ ჰერალდიკურ ტრადიციაზე დაყრდნობით, შესაძლოა გარკვეული სახეცვლილებით, აღვადგინოთ საქართველოს ისტორიული სახელმწიფო ატრიბუტიკა"** (პარლამენტის უწყებანი,№27-28, 1997წ.).

ამის შემდეგ დაიწყო ქართული სიმბოლიკის შესახებ ფაქტობრივი მასალების მოძიების ხანგრძლივი, შრომატევადი სამუშაო.

შედეგად, **1999 წლის 9 ივნისს** საქართველოს პარლამენტმა მხარი დაუჭირა სახელმწიფო ატრიბუტიკის შეცვლას და მიიღო დადგენილება (2069–IIს) „საქართველოს სახელმწიფო ატრიბუტიკის შესახებ", რომელიც შეიცავს ორ მუხლს:

1. ეთხოვოს საქართველოს პრეზიდენტს, საქართველოს პარლამენტს წარუდგინოს ორგანული კანონის პროექტი, სახელმწიფო ატრიბუტიკის შეცვლისა და ისტორიული, ტრადიციული ატრიბუტიკის აღდგენის თაობაზე.

2. ეს დადგენილება ამოქმედდეს გამოქვეყნებისთანავე."

სამწუხაროდ ამ ფაქტს პრეზიდენტ ე. შევარდნაძის მხრიდან არავითარი რეაქცია არ მოყოლია.

აღნიშნული დადგენილების შესრულება მხოლოდ **2004** წლიდან დაიწყო.

2004 წლის 14 იანვარს ქვეყნის პარლამენტმა მიიღო საქართველოს პრეზიდენტის საკანონმდებლო ინიციატივით წარდგენილი ორგანული კანონის პროექტი „საქართველოს სახელმწიფო დროშის შესახებ" და აღდგა ე.წ. „დროშა–ჯვარი, როგორც საუკუნეების მანძილზე უწოდებდნენ ხუთჯვრიან დროშას. დროშა „გორგასლიან-დავითიანი", რომელიც მემატიანეთა ცნობით საუკუნეების მანძილზე „წინაუძღოდა" გაერთიანებული საქართველოს ლაშქარს ძლევამოსილ ბრძოლებში. (პირველად ეს დროშა 2003 წელს, ქალაქის საკრებულოს თავმჯდომარის მიხეილ სააკაშვილის ინიციატივით ქალაქის მერიის შენობაზე აღიმართა).

სახელმწიფო ატრიბუტიკის ტრიადის (გერბი, დროშა, ჰიმნი) უმნიშვნელოვანესი ელემენტის - საქართველოს სახელმწიფო გერბის შეცვლასთან დაკავშირებით საქართველოს პრეზიდენტმა მიხეილ სააკაშვილმა 2004 წლის 2 მარტის ბრძანებულებით (№76) შექმნა „საქართველოს სახელმწიფო ატრიბუტიკის პრობლემათა შემსწავლელი და წინადადებათა შემმუშავებელი დროებითი სახელმწიფო კომისია", რომელსაც უნდა უზრუნველყო საქართველოს სახელმწიფო გერბისა და გერბის დევიზის შესარჩევი კონკურსის ჩატარება, რაც თავისთავად უზრუნველყოფდა ამ პროცესში მთელი ქართული საზოგადოების ჩართვას.

საქართველოს სახელმწიფო ატრიბუტიკის პრობლემათა შემსწავლელი და წინადადებათა შემმუშავებელი დროებითი სახელმწიფო კომისიის შემადგენლობა:

**ელდარ შენგელაია** – კომისიის თავმჯდომარე, საქართველოს პარლამენტის თავმჯდომარის მოადგილე

**დავით მუსხელიშვილი** – აკადემიკოსი, ივ. ჯავახიშვილის სახელობის ისტორიისა და ეთნოლოგიის ინსტიტუტეს დირექტორი, ისტორიკოსი

**გია გეწაძე** – იუსტიციის მინისტრის მოადგილე

**მიხეილ სამსონაძე** – პროფესორი, ისტორიკოსი

**თორნიკე ასათიანი** – ჰერალდიკოსი, ისტორიკოსი, მეცნიერებათა კანდიდატი

**მალხაზ აფრიდონიძე** – ჰერალდიკოსი, ისტორიკოსი, მეცნიერებათა კანდიდატი

**იოსებ ბიჭიკაშვილი** – ჰერალდიკოსი, ისტორიკოსი, „ბაგრატიონთა სახლის" წევრი

**მირიან კიკნაძე** – ჰერალდიკოსი
**მამუკა წურწუმია** – ჰერალდიკოსი
**ნინო მეიფარიანი** – არქივარიუსი, კომისიის მდივანი

სახელმწიფო კომისიის მუშაობის პერიოდში იუსტიციის მინისტრის მოადგილე **გია გეწაძე** შეცვალა იუსტიციის სამინისტროს სამართლებრივი ექსპერტიზის დეპარტამენტის უფროსმა **ზურაბ დეკანოსიძემ.**

პარლამენტის აპარატის თანამშრომელს **ციცინო ზაქაიძეს** კომისიის მუშაობის კოორდინაცია დაევალა.

2004 წლის 12 მარტს საქართველოს სახელმწიფო ატრიბუტიკის პრობლემათა შემსწავლელი და წინადადებათა შემმუშავებელი დროებითი სახელმწიფო კომისია მუშაობას შეუდგა.

სახელმწიფო კომისია მუშაობდა ორი მიმართულებით:

1) საქართველოს სახელმწიფო გერბისა და გერბის დევიზის შესარჩევი კონკურსის პირობების შემუშავება.

2) საქართველოს ორგანული კანონის პროექტის „საქართველოს სახელმწიფო გერბის შესახებ" მომზადება.

კომისიამ მოამზადა საქართველოს სახელმწიფო გერბის პროექტის კონკურსის პირობები. კონკურსის დებულება ითვალისწინებდა სამ ძირითად პრიორიტეტს:

1. საქართველოს ისტორიულად არსებული სახელმწიფო სიმბოლიკა და ჰერალდიკური ტრადიციები;
2. მსოფლიოში საყოველთაოდ აღიარებული ჰერალდიკური ნორმების დაცვა;
3. პროექტის მხატვრული ღირებულება.

სახელმწიფო კომისია, ზემოთ ჩამოთვლილი პრიორიტეტების გათვალისწინებით, ყველა გადაწყვეტილებას კენჭისყრის გზით იღებდა.

კონკურსის პირობებში გათვალისწინებული იყო კომისიის მიერ შერჩეული საუკეთესო სახელმწიფო გერბის პროექტების გამოფენა საექსპოზიციო დარბაზში, საჯარო დათვალიერებისათვის. ასევე, სამომავლოდ, კონკურსის მასალებისა და გამოფენილი პროექტების გამოცემა ფერადი ბუკლეტის სახით. (მუხ.17).

სახელმწიფო გერბის პროექტის შესარჩევი კონკურსი ბეჭდური მედიით და ტელევიზიით 2004 წლის 14 აპრილს გამოცხადდა. პროექტების წარდგენა შეწყდა 2004 წლის 7 მაისს, საღამოს 18 საათზე.

სახელმწიფო კომისია მეორე დღესვე, 8 მაისს შეიკრიბა და საქართველოს სახელმწიფო გერბის და გერბის დევიზის შესარჩევი კონკურსის ფარგლებში შემოსული სახელმწიფო გერბისა და გერბის დევიზის პროექტების პირველად განხილვას შეუდგა.

სახელმწიფო კომისიის გადაწყვეტილებით (ოქმი №6, 8 მაისი) ცალ-ცალკე შეიქმნა სახელმწიფო გერბისა და სახელმწიფო გერბის დევიზის ჟიური.

სახელმწიფო კომისიის თავმჯდომარემ ელდარ შენგელაიამ კომისიის წევრებს მოახსენა, რომ კონკურსში მონაწილეობის მისაღებად საქართველოს პარლამენტის კანცელარიაში 7 მაისის 18 საათისათვის შემოსული იყო სახელმწიფო გერბის 31 და სახელმწიფო გერბის დევიზის 20 პროექტი (საკონკურსო მასალები დაცულია საქართველოს პარლამენტთან არსებულ ჰერალდიკის სახელმწიფო საბჭოში).

სახელმწიფო კომისიამ დაწვრილებით შეისწავლა შემოსული პროექტები და საქართველოს სახელმწიფო გერბისა და გერბის დევიზის შესარჩევი პირობების შესაბამისად, პირველი განხილვით, კენჭისყრით შემდგომი მსჯელობისთვის, დასაშვებად მიიჩნია სახელმწიფო გერბის 15 და სახელმწიფო გერბის დევიზის 11 პროექტი.

სახელმწიფო კომისიის გადაწყვეტილებით (ოქმი № 8, 12 მაისი), სახელმწიფო სახელმწიფო გერბის 15 და სახელმწიფო გერბის დევიზის 11 პროექტი 2004 წლის 14 - 17 მაისს გამოიფინა სურათების ეროვნულ გალერეაში საჯარო დათვალიერებისათვის. პროექტებს კოდური ნომრები ჰქონდათ მითითებული, რადგან პროექტების იდენტიფიკაცია კონკურსის დამთავრების შემდეგ, ბოლო ეტაპზე მოხდა.

სახელმწიფო გერბისა და გერბის დევიზის საკონკურსო პროექტების გამოფენამ დიდი ინტერესი გამოიწვია. ორი დღის განმავლობაში სამხატვრო გალერეაში წარმოდგენილი მასალები ასობით ადამიანმა დაათვალიერა.

15 მაისს სახელმწიფო კომისიამ დაწვრილებით იმსჯელა კონკურსზე დაშვებული გერბის 15 პროექტის შესახებ. თითოეულ პროექტზე ჩატარდა კენჭისყრა. კენჭისყრის შედეგად კომისიამ შემდგომი განხილვისათვის 15 პროექტიდან გამოავლინა 6 პროექტი, სახელმწიფო გერბის დევიზის 11 პროექტიდან კომისიამ ორი შეარჩია „ენა, მამული, სარწმუნოება“ (კოდებით 55559, 13425, 64253, 19496) და „ძალა ერთობაშია“ (კოდებით 16343, 11107).

16 მაისს გაიმართა სახელმწიფო კომისიის ხანგრძლივი და დეტალური მსჯელობა სახელმწიფო გერბის 6 პროექტის გარშემო. ამ დღეს დებატებმა ვერ გამოავლინა ჟიურისათვის გადასაცემი ორი პროექტი.

რაც შეეხება სახელმწიფო გერბის დევიზს, კომისიამ ჟიურის განსახილველად გადასცა პროექტი: „ძალა ერთობაშია“, ამ შინაარსის დევიზის პროექტი ორი ავტორის მიერ იყო წარმოდგენილი (კოდებით 16343, 11107).

17 მაისს კომისიამ დებატებისა და კენჭისყრის შემდეგ ჟიურისათვის სამსჯელოდ სახელმწიფო გერბის 6 პროექტიდან ორი პროექტი შეარჩია, (კოდებით 37437, 34747).

კომისიამ აღნიშნულ პროექტებზე მოამზადა შემაჯამებელი დასკვნები და სამსჯელოდ გადასცა ჟიურის.

## სახელმწიფო გერბის ჟიურის წევრები იყვნენ:

1. **ზაზა აბაშიძე** — ისტორიის მეცნიერებათა კანდიდატი, დოცენტი, საქართველოს საპატრიარქოს სამეცნიერო-საენციკლოპედიო ცენტრის ხელმძღვანელი
2. **თედო დუნდუა** — ისტორიის მეცნიერებათა დოქტორი, თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის საქართველოს ისტორიის კათედრის პროფესორი
3. **ყარამან ქუთათელაძე** — მხატვარი, თბილისის სახელმწიფო სამხატვრო აკადემიის დოცენტი
4. **გოგი ხოშტარია** — ხელოვნებათმცოდნეობის კანდიდატი, ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის ხელოვნების ისტორიის კათედრის დოცენტი, საქართველოს მეცნიერებათა აკადემიის გ. ჩუბინიშვილის სახელობის საქართველოს ხელოვნების ისტორიის ინსტიტუტის უფროსი მეცნიერ-თანამშრომელი
5. **ნიკო ჯავახიშვილი** — ისტორიის მეცნიერებათა დოქტორი, ივ. ჯავახიშვილის სახელობის თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის საქართველოს ისტორიის კათედრის პროფესორი

## სახელმწიფო გერბის დევიზის ჟიურის წევრები იყვნენ:

1. **მიხეილ ქვლივიძე** — პოეტი
2. **ზაზა აბზიანიძე** — ფილოლოგიის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი, შოთა რუსთაველის სახელობის თეატრისა და კინოს უნივერსიტეტის ფილოლოგიის კათედრის გამგე, ჟურნალ „ლიტერატურნაია გრუზიას" მთავარი რედაქტორი, შვედეთის აკადემიის ნობელის პრემიების კომიტეტის ექსპერტი ლიტერატურის დარგში
3. **რატი ამაღლობელი** — პოეტი
4. **გურამ ბენაშვილი** — ფილოლოგიის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი, აკადემიკოსი, შოთა რუსთაველის სახელობის ქართული ლიტერატურის ინსტიტუტის დირექტორი, შვედეთის აკადემიის ნობელის პრემიების კომიტეტის ექსპერტი ლიტერატურის დარგში.
5. **ლაშა ბაქრაძე** — გერმანისტი, ისტორიის მეცნიერებათა კანდიდატი

სახელმწიფო გერბის დევიზის ჟიურის სხდომა 18 მაისს გაიმართა. ჟიურიმ დაადგინა: წარედგინოს საქართველოს პრეზიდენტს სახელმწიფო გერბის დევიზის პროექტი— „ძალა ერთობაშია" კოდებით - 11107 და 16343

1. პროექტი კოდით 16343-I ვარიანტი, „ძალა ერთობაშია" — **ვალერი ბახტაძე**

2. პროექტი კოდით 11107-IVვარიანტი — „ძალა ერთობაშია" — **თამაზ ნანიტაშვილი**

სახელმწიფო გერბის დევიზის პროექტის ავტორები - **ვალერი ბახტაძე** და **თამაზ ნანიტაშვილი** სახელმწიფო კომისიამ საზოგადოებას წარუდგინა 2004 წლის 20 მაისს.

19 მაისს სახელმწიფო გერბის ჟიურის სხდომა გვიან ღამემდე გაგრძელდა. ჟიურის წევრებმა სახელმწიფო კომისიის მიერ წარმოდგენილი სახელმწიფო გერბის ორი პროექტი კოდებით **34747** და **37437** დეტალურად განიხილეს. ზოგიერთ ჰერალდიკურ საკითხთან დაკავშირებით ჟიურის წევრებმა მოითხოვეს ახსნა-განმრტებები, რაზეც პასუხები მიიღეს ჰერალდიკოსების მალხაზ აფრიდონიძისა და მირიან კიკნაძისაგან. მსჯელობის შედეგად ჟიურიმ დაადგინა: წარედგინოს საქართველოს პრეზიდენტს სახელმწიფო გერბის პროექტი კოდით **34747**, ჟიურის მიერ გამოთქმული შენიშვნებისა და შესწორებების გათვალისწინებით. ამ გადაწყვეტილებას, რომელიც მიღებული იყო 2004 წლის 19 მაისს, ხელს აწერს ჟიურის ყველა წევრი.

სახელმწიფო კომისიამ, 2004 წლის 20 მაისს სახელმწიფო გერბის გამარჯვებული პროექტის ავტორის გამოვლენის მიზნით, საჯაროდ, მასმედიის თანდასწრებით, გახსნა დალუქული და დანომრილი კონვერტი კოდით **34747**, საავტორო მონაცემებით.

საზოგადოებისათვის ცნობილი გახდა სახელმწიფო გერბის ავტორი **მამუკა გონგაძე** და მას გადაეცა ჟიურის მიერ გამოთქმული შენიშვნები.

ჟიურის მიერ გამოთქმული შენიშვნები გათვალისწინებულ იქნა ავტორის მიერ და გადამუშავებული სახელმწიფო გერბის პროექტი (ელექტრონული ვერსია) გადაეცა სახელმწიფო კომისიას

2004 წლის 21 მაისს მასმედიისთვის შედგა სახელმწიფო გერბის საუკეთესო პროექტის პრეზენტაცია.

სახელმწიფო კომისიისა და ჟიურის მუშაობა მიმდინარეობდა გამოქვეყნებული კონკურსის პირობების მკაცრი დაცვით. გადაწყვეტილებები მიიღებოდა ხმათა უმრავლესობით კენჭისყრი გზით.

## კონკურსში გამარჯვებული საქართველოს სახელმწიფო გერბის პროექტის (34747) აღწერილობა (ბლაზონი)

სახელმწიფო გერბი წარმოადგენს:

ოქროს ჯვრით გაკვეთილ-გადაკვეთილ ჰერალდიკურ ფარს, ცენტრში მცირე ჰერალდიკური ფარით.

მცირე ფარში — ძოწის ველზე გამოსახულია მაცხოვრის ვერცხლის კვართი.

პირველ-მეოთხე ნაწილებში — მეწამულ ველზე გამოსახულია ოქროს ჯვრით დაბოლოებული, ვერცხლის შუბით ვერცხლის გველეშაპის განმგმირავი,

ოქროს შარავანდედიანი ვერცხლის მხედარი — წმინდა გიორგი;

მეორე ნაწილში — ლაჟვარდოვან ველზე ოქროს ისრებით, ირიბად ზევით გამსჭვალული ოქროს მთა;

მესამე ნაწილში — ლაჟვარდოვან ველზე გამოსახულია ოქროს საწმისი;

ფარს თავზე ადგას — ქართული ანუ ივერიული გვირგვინი;

ფარისმტვირთველები — ოქროს ორი ლომი;

ფარის ქვეშ ბეისმენტი — ვაზის ქართული, სტილიზებული ორნამენტი;

სადევიზე ბაფთაზე — დევიზი (ლეგენდა) „ძალა ერთობაშია".



## საქართველოს სახელმწიფო მცირე გერბის აღწერილობა (ბლაზონი)

სახელმწიფო მცირე გერბი წარმოადგენს ჰერალდიკურ ფარს;

მეწამულ ველზე გამოსახულია ოქროს ჯვრით დაბოლოებული, ვერცხლის შუბით ვერცხლის გველშაპის განგმირავი ვერცხლის მხედარი წმინდა გიორგი ოქროს შარავანდედით;

ფარს თავზე ადგას — ქართული ანუ ივერიული გვირგვინი;



## საქართველოს სახელმწიფო გერბის პროექტის კონცეფცია

**გერბის შემადგენელი ნაწილებია:**

1. ფარი;
2. გვირგვინი;
3. ფარის მტვირთველები (მპყრობელები);
4. დევიზი;
5. კომპორტერი (მცენარეული შესამკობელი).

**საქართველოს სახელმწიფო გერბის** მთავარი შემადგენელი ელემენტია ჰერალდიკური ფარი (პირობითად „ევროპული ფარი"), რომელსაც ნაწილებად ჰყოფს ოქროს ჯვარი, მაცხოვრის სიმბოლური გამოსახულება (ზოგიერთი წყაროს მიხედვით გამოსახული იყო ქართლის, კახეთის და იმერეთის სამეფო გერბებში), რითაც მოცემული გერბი სემანტიკურად უკავშირდება სახელმწიფო დროშას. მისი მხატვრული სახე სტრუქტურულად იმეორებს სახელმწიფო დროშის სტრუქტურას, ჯვარს და ოთხ ფიგურას.

ფარის ოთხივე ველის ფერი მომდინარეობს ისტორიული ქართული სახელმწიფო გერბებიდან (I-IV ნაწილი —**მეწამული**; II-III ნაწილი — **ლაჟვარდი**).

I-IV ნაწილებში მეწამულ ველზე (**მამაცობა, სიძლიერე**) გამოსახულია გერბის პრიორიტეტული ვერცხლის (**სისპეტაკე, სიწმინდე**) ფიგურა წმ. მოწამე გიორგი ოქროს შარავანდედით, რაც მიანიშნებს მასზედ, რომ ის გახლავთ ქართველი ხალხისთვის პრიორიტეტული სიმბოლო, ეს ჰერალდიკური მეთოდი საშუალებას იძლევა სახელმწიფო მცირე გერბზე გამოტანილ იქნას მხოლოდ წმ. გიორგის გამოსახულება.

**წმ. გიორგი** - სიმბოლო ისტორიულად გამოხატავს სრულიად საქართველოს (**საქართველოს ტერიტორიას**), იგი ფიქსირდება ძველ ქართულ გერბებზე და დროშებზე (თეიმურაზ ბატონიშვილი „ივერიის ისტორია" სანქტ-პეტერბურგი 1848წ).

II ნაწილში ლაჟვარდის ველზე (**მშვენიერება, სილამაზე — ცა**) გამოსახულია ოქროს (**სიდიადე, ბრწყინვალება**) ისრებით ირიბად, ისრისპირებით ზევით გამსჭვალული მთა. გერბში იგი გამოსახავს ჩვ. წ. აღ.მდე არსებულ ქართულ ანტიკურ სახელმწიფოს — იბერიას (**აღმოსავლეთ საქართველოს ტერიტორია);**

III ნაწილში ლაჟვარდის ველზე (**მშვენიერება, სილამაზე — ზღვა)** გამოსახულია ოქროს საწმისი. გერბში იგი გამოსახავს ჩვ.წ. აღ.-მდე არსებულ ქართულ ანტიკურ სახელმწიფოს — კოლხეთს (**დასავლეთ საქართველოს ტერიტორია);**

გერბის მეორე და მესამე ნაწილები გამოხატავენ ანტიკური საქართველოს ერთიან ტერიტორიას. აღსანიშნავია, რომ საქართველო აღიქმებოდა კოლხეთი-

სა და იბერიის ერთიანობად შორეული წარსულიდან თითქმის XX საუკუნემდე.

გერბის ფარის საპატიო ადგილზე, მცირე ცენტრალურ ფარზე ძოწის (**სამეფო დიდება და თავმდაბლობა**) ველზე გამოსახულია ვერცხლის (**სიწმინდე, სისპეტაკე**) მაცხოვრის კვართი. გერბში მაცხოვრის კვართი გამოსახავს საქართველოს ტერიტორიული და სულიერი ცენტრის, მცხეთა-სვეტიცხოვლის მფლობელობას.

საქართველოს სახელმწიფო გერბის პროექტის ძირითადი იდეაა:

ქრისტეშობამდე იბერიის, კოლხეთის და ქრისტეშობის შემდგომი პერიოდის - მაცხოვრის კვართისა და წმ. გიორგის გამოსახვით, საქართველოს მრავალსაუკუნოებრივი სახელმწიფოებრიობის (**მემკვიდრეობის**) დადასტურება და ამ **ტერიტორიების** ფლობა.

ამავე დროს, გერბში მაქსიმალურად გამოისახება საქართველოს სამეფო გერბების, „კვართიან-დავითიანის"ტრადიციული სიმბოლიკა, დღეს არსებული სახელმწიფო სამართლებრივი მდგომარეობიდან და სტატუსიდან გამომდინარე (მაცხოვრის კვართი, ფარის ფერითი კომპოზიცია, გვირგვინი, ფარისმტვირთველები).

ფარს ამშვენებს გვირგვინი, რომელიც ცნობილია ივერიული გვირგვინის სახელწოდებით (XVIIIს) და სიმბოლურად გამოხატავს სახელმწიფო სუვერენიტეტს.

ფარს წარმოადგენენ ოქროს ლომები (ფარისმტვირთველები). პირველად ამ სახით ფარისმტვირთველი ლომები გვხვდება 1735 წელს, სამეფო „კვართიან-დავითიან" გერბზე (უფრო ადრე ვახტანგ VI გერბებზე).

მცენარეული შესამკობელი — ტრადიციული ქართული ოქროს ორნამენტი „ვაზის წნული" ნატურალური სახით, რომელიც საქართველოს, როგორც ვაზის სამშობლოს, გამომხატველია.

სადევიზე ლენტზე წარწერილია დევიზი (ლეგენდა): „ძალა ერთობაშია".

საქართველოს პრეზიდენტის დავალების თანახმად, კონკურსის მიმდინარეობის პერიოდში, კომისია პარალელურად მუშაობდა „სახელმწიფო გერბის შესახებ" ორგანული კანონის პროექტზე და განსაზღვრულ ვადაში დაასრულა მუშაობა.

2004 წლიის 21 მაისს „საქართველოს სახელმწიფო გერბის შესახებ" ორგანული კანონის პროექტი და ჟიურის მიერ გამოვლენილი სახელმწიფო გერბის საუკეთესო პროექტი გადაეცა პრეზიდენტის ადმინისტრაციას.

საქართველოს პრეზიდენტმა ორგანული კანონის პროექტი „საქართველოს სახელმწიფო გერბის შესახებ" და ჟიურის მიერ არჩეული და სახელმწიფო კომისიის მიერ წარდგენილი სახელმწიფო გერბის პროექტი გადსცა საქართველოს პარლამენტს განსახილველად.

2004 წლის 24 მაისს შედგა საქართველოს პარლამენტის განათლების, მეც-

ნიერები, კულტურისა და სპორტის კომიტეტის სხდომა, რომელმაც რეკომენდაცია გაუწია „საქართველოს სახელმწიფო გერბის შესახებ"კანონპროექტისა და სახელმწიფო გერბის პროექტის განხილვას პარლამენტის პლენარულ სხდომაზე.

2004 წლის 25 მაისს შედგა საქართველოს პარლამენტის რიგგარეშე სხდომა, რომლის დღის წესრიგში მხოლოდ ერთი საკითხი იყო: „საქართველოს სახელმწიფო გერბის შესახებ" კანონპროექტის განხილვა. დებატები ძირითადად სახელმწიფო გერბის პროექტის ირგვლივ გაიმართა.

პარლამენტის ყველა წევრს დაურიგდა საქართველოს პრეზიდენტთან არსებული ჰერალდიკის სახელმწიფო კომისიის მიერ მომზადებული 45 გვერდიანი მასალა, რომელშიც დაწვრილებითი ახსნ-განმარტება იყო მოცემული ზოგადად ჰერალდიკის, ჰერალდიკური საერთაშორისო კანონების, საქართველოს ჰერალდიკური ტრადიციების, საქართველოში დამოუკიდებლობის აღდგენის შემდეგ ჰერალდიკის მიმართულებით გაწეული საქმიანობის შესახებ. ასევე გამარჯვებული სახელმწიფო გერბის შემადგენელი კომპონენტების შესახებ. მიუხედავად ამისა, პარლამენტართა ერთ ნაწილში სახელმწიფო გერბის პროექტში გამოხატულმა ზოგიერთმა სიმბოლომ გაუგებრობა გამოიწვია. მივყვეთ თანმიმდევრობით:

1. ოქროს ჯვრით გაკვეთილ-გადაკვეთილ ჰერალდიკური ფარის პირველ და მეოთხე ნაწილებში გამოსახულია „წმინდა გიორგი". გამოითქვა მოსაზრება, რომ ფარის მხოლოდ ერთ ნაწილში „წმინდა გიორგის" გამოსახვა საკმარისი იქნებოდა.

**კომისიის არგუმენტები:** გერბის ფარზე I და IV მეწამულ ველზე წმინდა გიორგის გამოსახვა ხაზს უსვამს ამ ფიგურის პრიორიტეტულობას სხვა ფიგურებთან შედარებით და მის მნიშვნელობას ქართველი ხალხის ცნობიერებაში. საყოველთაოდ ცნობილია, რომ წმინდა გიორგი ქრისტიანულ სამყაროში ითვლება მაცხოვრის ციური მხედრობის წინამძღოლად და მიწიერი რაინდობის მფარველად. წმინდა გიორგი მიჩნეულია ადამიანის მფარველად, მეტადრე გაჭირვების დროს, ადამიანის ყოველგვარი ბოროტებისა და უბედურებისაგან მხსნელად.

თეთრ ცხენზე ამხედრებული წმინდა გიორგი, მებრძოლი ბოროტებასთან, სიმართლის და გამარჯვების სიმბოლო, ქართველი კაცის სანუკვარი იდეალების გამოხატულებად იქცა. წმინდა გიორგი ჩვენში განსაკუთრებით პოპულარულია და ამ მხრივ ვერცერთი ქრისტიანული ქვეყანა საქართველოს ვერ შეედრება. ქართველი ხალხი ოდითგანვე წმინდა გიორგის მიიჩნევდა თავის მფარველად და შემწედ.

„ქართლის ცხოვრების" მიხედვით დიდგორის ბრძოლაში „წმინდა მოწამე გიორგი განცხადებულად და ყოველთა სახილველად წინა უძღოდა მას (ქართველთა ლაშქარს) და მკლავითა თვისითა მოსვრიდა ზედამოწევნულთა უსჯულოთა მათ წარმართთა."

გერბის ფარის **პირველ და მეოთხე ნაწილში** ერთი და იგივე ფიგურის ორჯერ

გამოსახვა მსოფლიო ჰერალდიკისათვის კარგად არის ცნობილი და სრულად ემორჩილება ჰერალდიკის კანონებს. ანალოგების მოყვანაც უხვად შეიძლება სხვადასხვა სახელმწიფოების, პროვინციების, ქალაქების გერბების მაგალითზე: დიდი ბრიტანეთი, შვედეთი, დანია, ანდორა, ჩეხეთი, კატალონია, და სხვ.

ამავე დროს, ეს ჰერალდიკური ხერხი საშუალებას იძლევა**, რომ როგორც პრიორიტეტული სიმბოლო, მცირე გერბში წმინდა გიორგი იქნას გამოსახული.**

სახელმწიფო კომისიის არგუმენტები მისაღები აღმოჩნდა პარლამენტარებისთვის. მათ აღნიშნეს, რომ წმინდა გიორგის პრიორიტეტულობაზე საქართველოს ისტორიაში ისინი არ დავობენ.



**დიდი ბრიტანეთი**





**შვედეთი**




**ანდორა**



**ჩეხეთი**



**კატალონია**



**დანია**

**2.** ფარის მეორე ნაწილში გამოსახულია ლაჟვარდოვან ველზე, ოქროს ისრებით ირიბად, ისრისპირებით ზევით გამსჭვალული **ოქროს მთა.** დებატების დროს დაისვა კითხვები „ოქროს მთის", როგორც სიმბოლოს ფუნქციაზე საქართველოს სახელმწიფო გერბში.

კომისიის სპეციალისტების აზრით: წარმოდგენილი გერბის ფარში გამოსახული ფიგურა — „ზემოთ მიმართული ბუნიკებიანი ისრებით გამსჭვალული მთა" წარმოადგენს ისტორიულად დაფიქსირებულ ჰერალდიკურ ნიშანს, ანუ ისეთ ფიგურას, რომელიც 1672 წლიდან არის ჰერალდიკისათვის ცნობილი, როგორც იბერიის (ივერიის — აღმოსავლეთ საქართველო) დამაფიქსირებელი და განმასახიერებელი ფიგურა.







**ტიტულარნიკი 1672 წ.** **ერეკლე II გერბი (საბეჭდავი)**

„მთის" თემა ყველა ისტორიულად არსებულ ქართულ სახელმწიფო გერბებში ფიგურირებს. 1709 წლის ვახტანგ VI გერბი (სამოციქულო), ერეკლე II გერბი, გიორგი XII გერბი; საქართველო-იმერეთის გუბერნიის გერბი; საქართველოს რესპუბლიკის გერბი (1918-1921წწ), საქართველოს სსრ გერბი; საქართველოს რესპუბლიკის გერბი (1990წლიდან).

განსაკუთრებით აღსანიშნავია ერეკლე II გერბი (საბეჭდავი), სადაც ფიქსირდება „მთა" განმსჭვალული ისრებით, როგორც ქართლ-კახეთის სამეფოს (იბერიის) სიმბოლო, და სწორედ ეს სიმბოლოა გამოსახული სახელმწიფო გერბის პროექტზე.

3. ყველაზე უფრო ცხარე დებატები გამოიწვია სახელმწიფო გერბის პროექტის, ფარის მესამე ნაწილში გამოსახულმა „ოქროს საწმისმა".

კომისიის წევრებისა და სპეციალისტების აზრით ოქროს საწმისი არის ერთადერთი, საყოველთაოდ აღიარებული, საქართველოსთან იდენტიფიცირებადი, უმაღლესი რანგის ჰერალდიკური სიმბოლო.

აღინიშნა ისიც, რომ „ოქროს საწმისის" სიმბოლოს XIX საუკუნის საქართველოს სამხარეო, საქალაქო, თუ საგვარეულო გერბებში ვხვდებით, მაგ: დადიანების საგვარეულო გერბი, ქუთაისის გუბერნიის გერბი და სხვა.

შეკითხვები იყო „ივერიული გვირგვინის" შესახებაც.

ქართველი და უცხოელი სპეციალისტების აზრით და ასევე ჰერალდიკის კანონების მიხედვით, გვირგვინი, გამოსახული სამეფო მეწამული ქუდის გარეშე,

ერთ ფერში, ხაზს უსვამს იმას, რომ ის არაა მექანიკური გაგრძელება სამეფო გვირგვინისა და გერბზე სახელმწიფო **სუვერენიტეტის გამომხატველია.**



ქუთაისის გერბი IXX ს











**ოქროს საწმისი ევროპულ ჰერალდიკაში**

დებატების დროს გამოითქვა ასეთი მოსაზრებაც, რომ სახელმწიფო დროშასთან ერთად გერბის ასეთი სახით მიღება ერთგვარი გზავნილი იქნება მთელი მსოფლიოსათვის, საქართველოს მიერ საერთო ევროპული ფასეულობათა გაზიარების და ისტორიული სამართლიანობის აღდგენის თვალსაზრისით.

პარლამენტართა შეკითხვებს და მოსაზრებებს ოპონირებას უწევდა სახელმწიფო კომისიის თავმჯდომარე, პარლამენტის წევრი ელდარ შენგელაია. მან ხაზი გაუსვა იმ მეტად მნიშვნელოვან ფაქტს, რომ საქართველო მთელი 70 წელი მოწყვეტილი იყო ჰერალდიკურ დისციპლინებს და რომ მხოლოდ ბოლო ათი წელია ჩვენში დაიწყო ამ დანაკლისის აღმოფხვრა, ჰერალდიკური ნიშნების შექმნა. მან მოუწოდა პარლამენტარებს, რომ შეხედონ სახელმწიფო გერბის პროექტს, როგორც ჰერალდიკური კანონებით შექმნილ გერბს და არა როგორც ნახატს.

კომისიის თავმჯდომარემ შესთავაზა პარლამენტარებს ასეთი წინადადება: პარლამენტის ან კომისიის სახელით მსოფლიო ჰერალდიკურ ორგანიზაციებს გადაეგზავნოს სახელმწიფო გერბის პროექტი ექსპერტიზისთვის, განსაკუთრებით იმ ქვეყნების ორგანიზაციებს, სადაც არასოდეს შეწყვეტილა ჰერალდიკაში მუშაობა და ამ დარგში დიდი ტრადიციები აქვთ. წინადადება გაზიარებულ იქნა. ყოველივე ზემოაღნიშნულის გათვალისწინებით, საქართველოს პარლამენტმა მიიღო გადაწყვეტილება, აღნიშნულ საკითხზე მსჯელობა ივნისის ბოლო დეკადისათვის გადაეტანა.

დარჩენილ პერიოდში ჰერალდიკის სახელმწიფო კომისიამ და სახელმწიფო გერბის პროექტის ავტორმა გამართონ კონსულტაციები ყველა დაიტერესებულ პირთან.

მიღებული გადაწყვეტილების შესაბამისად სახელმწიფო კომისიამ მსოფლიოს სხვადასხვა ქვეყნის ჰერალდიკურ სამსახურებს გადაუგზავნა სახელმწიფო გერბის პროექტი სათანადო დასკვნებისა და რეკომენდაციების მისაღებად. უნდა ითქვას, რომ ჰერალდიკურმა ორგანიზაციებმა დიდი დაინტერესება გამოიჩინეს.

სახელმწიფო კომისიამ იმ დღეებში უამრავი წერილი მიიღო მსოფლიოს სხვადასხვა კუთხიდან.

გამორჩეულია გერმანიიდან მოსული ლაზების მსოფლიო ორგანიზაციის „ლაზებურა"-ს გამგეობის წევრის, მწერლის, პოეტის სელმა კოჩივას წერილი. ამ წერილს გთავაზობთ მცირედი შემოკლებით:

„ძვირფასო კომისიის წევრებო,

მიღებულმა ინფორმაციამ ძალიან გამახარა. საქართველო ჩვენ თურქეთის ლაზებს, პირველად გვიხსენებს. მართალია ცოტათი დაგვიანდა, მაგრამ მაინც ისტორიული დღეა. „ოქროს საწმისის" საქართველოს გერბზე გამოსახვას მივესალმები. მთელმა მსოფლიომ უნდა იცოდეს, რომ ჩვენ ლაზებს საქართველოს ხალხებთან ისტორიული ძმობა გვაკავშირებს...

...თუ „ოქროს საწმისი" ქვეყნის სიმბოლო ხდება, ეს ნიშნავს, რომ აქტუალური ხდება ლაზების ისტორია, რათა მსოფლიომ გაიხსენოს, თუ რა არის კოლხური ცივილიზაცია.

ჩვენი ახალგაზრდები ზუგდიდში, ტრაპიზონსა და თბილისში ახალ დემოკრატიულ თაობად უნდა ჩამოყალიბდეს და მსოფლიო ხალხების წინაშე გაერთიანებულ საზოგადოებად უნდა წარსდგეს. დიახ, როგორც გერბზე წერია „ძალა ერთობაშია".

მოგესალმებით და წარმატებებს გისურვებთ".

ახლა კი მსოფლიოს სხვადასხვა ქვეყნის ჰერალდიკური ორგანიზაციების მოსაზრებები კონკურსში გამარჯვებული სახელმწიფო გერბის შესახებ.

აი, რას გვწერს მსოფლიო ვექსილოლოგიური ასოციაციების ფედერაციის (FIAV) პრეზიდენტი, პროფესორი **მიშელ ლუპანი**:

„ძვირფასო ბატონო შენგელაია, დიდი მადლობა თქვენი წერილისათვის და ნდობისათვის.

თქვენს მიერ გამოგზავნილი გერბი ძალიან ლამაზია. ნახატის ხარისხი და სიმბოლიკა თქვენი ქვეყნის ისტორიის ნამდვილი დაფასებაა. ჩვენი აზრი „მთის" სიმბოლოს გარშემო არსებულ დავასთან დაკავშირებით: ჰერალდიკურად „მთა" არც რელიგიურ და არც ანტიქრისტიანულ სიმბოლოს არ წარმოადგენს. იქიდან გამომდინარე, რომ საგერბო ფარი ოთხ ნაწილადაა დაყოფილი, „მთა" მხოლოდ განსაზღვრული ტერიტორიის სიმბოლოდ აღიქმება. რამდენადაც ჩვენთვის ცნობილია, ეს ტერიტორია გახლავთ „იბერიის მიწა".

მე ძალზე მოხარული ვიქნებოდი, რომ მომავალში ჩვენი სპეციალური ბიბლიოთეკისათვის მიგვეღო წიგნის ან ბუკლეტის ეგზემპლარი, რომელსაც თქვენი ოფისი და საქართველოს ხელისუფლება დაბეჭდავს საქართველოში გამოყენებული გერბებისა და დროშების შესახებ."

უკრაინის ჰერალდიკური ასოციაციის პრეზიდენტი დოქტორი **ანდრეი გრეჩილო** დაწვრილებით განიხილავს საქართველოს სახელმწიფო გერბს და გვთავაზობს თავის მოსაზრებებს:

1. შემადგენლობა:

დიდი გერბის ფარი შეიცავს ჯვარს, სრულიად საქართველოს მომცველ როგორც ტერიტორიულ, ასე რელიგიურ სიმბოლოებსაც. ლოგიკურია ის, რომ მცირე გერბზე გამოსახულია დიდი გერბის პრიორიტეტული სიმბოლო წმინდა გიორგი. ფარისმტვირთელებმა და დევიზმა გერბი კარგად შეავსეს.

2. ფერები:

გერბის პროექტში გამოყენებული ტინქტურა (ფერებისა და მეტალების ერთმანეთზე გამოსახვის კანონი ზედმიწევნითაა დაცული) და ბლაზონირება (გერბთაღწერა) ძალზე კორექტულია.

3. კომპოზიცია:

გერბის პროექტში შეთავაზებული კომპოზიცია და დიზაინი ძალზე კარგია.

4. დეტალები: „მთა" ეს იბერიის ძალზე ორიგინალური და საინტერესო სიმბოლოა. ის XVII საუკუნიდანაა ცნობილი. ეს სიმბოლო ქართულ ტრადიციას აკავშირებს მსოფლიო კულტურასთან. "მთა" საქართველოს ძველი ისტორიისა და გეოგრაფიის აღმნიშვნელ წარმატებულ ჰერალდიკურ სიმბოლოდ გვესახება. საუბარი „მთისა" და „ოქროს საწმისის" წარმართულ ფესვებზე უხერხულადაც კი მიგვაჩნია. დიდ და მცირე გერბებში ბევრი ქრისტიანული სიმბოლოა დაფიქსირებული და „მთისა" და „ოქროს საწმისის" იდეა სრულიად არ ეწინააღმდეგება ძირითად კონცეფციას. პირიქით, ხაზს უსვამს საქართველოს მრავალსაუკუნოვან სახელმწიფოებრივ ისტორიას.

„მთა" ცენტრალური და სამხრეთ ამერიკის ბევრი ქვეყნისა და ტერიტორიული გერბის პოპულარული სიმბოლოა (გვატემალა, 1858წ; ჩილე-1819წ; ეკვადორი — 1843წ; კუსკო პერუსი და სხვა). ყველა ეს ქვეყანა ქრისტიანულია.

ამგვარად „მთა" საერთაშორისო სიმბოლოა, მაგრამ ქართულ ჰერალდიკაში „მთა" (იბერია) უძველესი სიმბოლოა."

შვედეთის სახელმწიფო ჰეროლდი, დოქტორ **ჰენრიკ კლაკენბერგის** მოსაზრება:

„შვედთა მოსაზრებით, საქართველოს სახელმწიფო გერბის პროექტის მიმართ ფორმალური წინააღმდეგობები არ არსებობს. კომპოზიცია და მხატვრობა შესაბამისობაშია ჰერალდიკურ წესებთან".

ყველაზე ვრცელი წერილი სანკტ-პეტერბურგიდან მოვიდა. რუსეთის ფედერაციის პრეზიდენტთან არსებული ჰერალდიკური საბჭოს წევრი, რუსეთის გენეალოგიური საზოგადოების საბჭოს წევრი, გენეალოგიისა და ჰერალდიკის მადრიდის აკადემიის წევრ-კორესპოდენტი, შვეიცარიისა და პოლონეთის ჰერალდიკური საზოგადოებების წევრი, ჰერალდიკური ხელოვნების საზოგადოების წევრი მიხეილ მედვედევი გვწერს:

„ქალბატონებო და ბატონებო,

საქართველოს სახელმწიფო გერბის ვერსიები, რომელთა ნახვის საშუალება მომეცა, ჩემის აზრით შესანიშნავი და სანიმუშოა ჰერალდიკური წესების დაცვის თვალსაზრისით. ამასთანავე, მინდა გაგიზიაროთ ჩემი მოსაზრებანი გერბის

პროექტის რამდენიმე მნიშვნელოვანი ჰერალდიკური დეტალის შესახებ.

1. ჩემის აზრით, უპრიანი იქნებოდა საქართველოს ძველთაძველი სიმბოლოების ზოგიერთი ვარიანტის გამოყენება, რათა ხაზი გაესვას გერბების განსხვავებასა და ქართული გერბის უნიკალურ თავისებურებას. განსხვავებით რუსულ-მოსკოვური მხედრისგან, რომელიც თავდაპირველად იყო მეფის, და ამდენად საერო. გამოსახულება მხოლოდ XVIII საუკუნეში იქნა აღქმული და განმარტებული, როგორც წმ. გიორგი.

ქართული ჰერალდიკური მხედარი იმთავითვე წარმოადგენდა წმ. გიორგის და დაკავშირებული იყო საეკლესიო ხატწერასთან. ამდენად, სავსებით კანონზომიერია ის, რომ მოსკოვის, მოსკოვის ოლქისა და რუსეთის გერბებზე მხედარი შარავანდედის გარეშეა გამოსახული, ხოლო ქართულ გერბზე წმ. გიორგი დამშვენებული იქნება შარავანდედით.

2. ლენტი დევიზითურთ — ყველაზე განმასხვავებელი ნიშანია. ჩემი წინადადებაა: მცირე გერბს დაემატოს ლენტი დევიზითურთ (წრიულად ან ნახევარწრიულად შემოერტყას ფარს და ეფექტურ კომპოზიციად იქცეს).

ბრიტანეთის გაერთიანებული სამეფოს ჰერალდიკის კოლეგიის ხელმძღვანელის ბატონ **პიტერ გუინ-ჯონსის** მოსაზრება საქართველოს სახელმწიფო გერბის შესახებ მოგვაწოდა საქართველოს საგანგებო და სრულუფლებიანმა ელჩმა დიდ ბრიტანეთში ამირან კავაძემ. ბატონ პიტერ გუინ-ჯონსის შენიშვნები შემდეგია:

1. საქართველოს გერბს არ უნდა ამშვენებდეს გვირგვინი, ვინადან საქართველო არ წარმოდგენს მონარქიას და შესაბამისად ქვეყანას სუვერენი არ გააჩნია.

2. დევიზი გერბის ქვემოთ. ბრიტანეთისა და დასავლეთ ევროპის პრაქტიკაში ხშირ შემთხვევაში წარწერა ლათინურადაა გამოსახული, ცხადია, ბევრი ვერც კითხულობს ამ დევიზს, მაგარამ ასეა მიღებული ჰერალდიკის პრაქტიკაში. ცნობილია, რომ საქართველოს გააჩნია უძველესი დამწერლობა და თუ განვიხილავთ ისტორიულ რაკურსში, გერბისთვის მომგებიანი იქნებიდა ძველი დამწერლობით შესრულებული დევიზი.”

ზემოთ წარმოდგენილი მოსაზრებების შემდეგ ბატონი პიტერ გუინ-ჯონსი გამოთქვამს მზადყოფნას შემდგომში დახმარებისა და თანამშრომლობისათვის.

ცნობილია, რომ ლონდონის ჰერალდიკურ კოლეჯი უძველესი და ერთ-ერთი ავტორიტეტული ჰერალდიკური ცენტრია მსოფლიოში.

დაბოლოს, ფრანგი ჰერალდიკოსის **ანდრე ვოსიალის** (Andre Wocial) მოსაზრებები:

„დიდ მადლობას გიხდით ინფორმაციისა და ილუსტრაციებისათვის. ზოგადად, გერბის პროექტი ჩემთვის მისაღებია და ვთვლი, რომ იგი ჰერალდიკურად გამართულია.

გერბიდან ჩანს, რომ თქვენ შეინარჩუნეთ სამეფო გვირგვინი, ისევე, როგორც უნგრეთმა და პოლონეთმა, ორივე ქვეყანა რესპუბლიკაა, მაგრამ გვირგვინი შენარჩუნებულია, როგორც ეროვნული სიმბოლოების ტრადიციის ელემენტი.

რაც შეეხება „მთას", ეს სიმბოლო ეჭვს არ ბადებს. იგი გამოიყენება ცენტრალური და სამხრეთ ამერიკის ქვეყნების გერბებში: სან-სალვადორი, კოსტარიკა, გვატემალა, ასევე ჩილეს ქალაქების ვილპარაიზოს და სანტიაგოს გერბებზე"

მსოფლიოს ავტორიტეტული ჰერალდიკოსების მოსაზრებები და ზოგიერთი შენიშვნა, საქართველოს სახელმწიფო გერბის პროექტზე ავტორის მიერ გაზიარებულ იქნა.

პარლამენტში მიღებული გადაწყვეტილებების შესაბამისად, მიმდინარეობდა კონსულტაციები სახელმწიფო კომისიასა და პარლამენტარებს შორის. გაიმართა დისკუსიები მასმედიაში, რომელშიც მონაწილეობდნენ ისტორიკოსები, ჰერალდიკოსები, საზოგადოების წარმომადგენლები. ჟურნალისტები ინტერესდებოდნენ სახელმწიფო გერბის ავტორის პოზიციით. სახელმწიფო კომისიამ დაინტერესებულ საზოგადოებას გააცნო ჩვენს მიერ ზემოთ მოყვანილი მსოფლიო ჰერალდიკური ორგანიზაციების, უცხოელი ჰერალდიკოსების დასკვნები კონკურსში გამარჯვებული გერბის პროექტი შესახებ. სამწუხაროდ კომისიის მიერ წარმოდგენილი არგუმენტები არ იქნა გაზიარებული საქართველოს პარლამენტის მიერ, გადაწყდა გაგრძელებულიყო კონსულტაციები.

ხანგრძლივი დისკუსიების შემდეგ სახელმწიფო კომისია, პარლამენტარები, საზოგადოება და ავტორი მივიდნენ კონსესუსამდე.

საფუძვლად აღებულ იქნა გამარჯვებული სახელმწიფო გერბის პროექტი. გერბის შემადგენელი ნაწილები დარჩა იგივე: ფარი, გვირგვინი, ფარის მტვირთველები, დევიზი, კომპორტერი(მცენარეული შესამკობელი). მთავარი შემადგენელი ელემენტი - ჰერალდიკური ფარი - გახდა ერთფიგურიანი. მასზე გამოტანილ იქნა პრიორიტეტული ფიგურა წმინდა გიორგი. ეს გერბი ჰერალდიკური გაგრძელებაა 1735 წლით დათარიღებული ვახუშტი ბატონიშვილისეული სახელმწიფო გერბისა და იცავს ჰერალდიკის მთავარ პრინციპს — მემკვიდრეობითობას.

2004 წლის პირველ ოქტომბერს საქართველოს პარლამენტმა მიიღო და დაამტკიცა საქართველოს ორგანული კანონი „საქართველოს სახელმწიფო გერბის შესახებ".

საქართველოს პარლამენტის მიერ მიღებული და საქართველოს პრეზიდენტის მიერ ხელმოწერილი სახელმწიფო გერბის აღწერილობა (ბლაზონი):

სახელმწიფო გერბი წარმოადგენს ჰერალდიკურ ფარს, რომლის მეწამულ ველზე გამოსახულია ოქროს ჯვრის ბუნიანი ვერცხლის შუბოსანი, ვერცხლის გველეშაპის განმგირავი, ვერცხლის ცხენზე ამხედრებული, ოქროს შარავანდედიანი ვერცხლის მხედარი — წმინდა გიორგი. ფარი დაგვირგვინებულია ივერიული (ქართული) გვირგვინით. ფარისმტვირთველი ორი ოქროს ლომი ვაზის

სტილიზებული ორნამენტის საფუძველზე დგას. საფუძველზე გადმოფენილია ვერცხლ-მეწამული სადევიზე ბაფთა (ავერსი — ვერცხლი, რევერსი — მეწამული). ბაფთის ვერცხლის ველზე სევადისფერი ქართული მხედრული ანბანით წარწერილია დევიზი: „ძალა ერთობაშია"**. ბაფთაზე, სადევიზე წარწერის თავსა და ბოლოში გამოსახულია მეწამული ჰერალდიკური ჯვრები.** (03.06.2005 №1549 შეტანილი ცვლილება)

მცირე სახელმწიფო გერბის აღწერილობა (ბლაზონი):

მცირე სახელმწიფო გერბი წარმოადგენს ჰერალდიკურ ფარს. ფარის მეწამულ ველზე გამოსახულია ოქროს ჯვრით დაბოლოებული ვერცხლის შუბით ვერცხლის გველეშაპის განმგმირავი ვერცხლის მხედარი — წმინდა გიორგი ოქროს შარავანდედით. ფარზე ივერიული (ქართული) გვირგვინია. (საქართველოს ორგანული კანონი „საქართველოს სახელმწიფო გერბის შესახებ", თავი I, მუხლი 3).

ჩვენ მოკლედ გადმოვეცით ის პერიპეტიები, რომელიც სახელმწიფო ატრიბუტიკის ტრიადის (გერბი, დროშა, ჰიმნი) უმნიშვნელოვანესი ელემენტის - საქართველოს სახელმწიფო გერბის შეცვლასთან დაკავშირებით მიმდინარეობდა საქართველოში და რაშიც მთელი ქართული საზოგადოება იყო ჩართული.






## საქართველოს სახელმწიფო გერბის ეტალონების შექმნის შესახებ

2004 წლის პირველ ოქტომბერს საქართველოს პარლამენტის მიერ საქართველოს სახელმწიფო გერბის მიღებისა და პრეზიდენტის მიერ დამტკიცების შემდეგ, კანონის სრულად ამოქმედებისათვის, დღის წესრიგში დადგა გერბის ეტალონების დამზადება.

გასაგები მიზეზების გამო, საქართველოში ასეთი  ტრადიცია აღარ არსებობდა. 1918-21 წლების დემოკრატიული რესპუბლიკის სახელმწიფო გერბის ეტალონის შემდეგ ჩვენთან ასეთი სამუშაო აღარ შესრულებულა.

საქართველოს პრეზიდენტთან არსებული ჰერალდიკური კომისიის თავმჯდომარემ ელდარ შენგელაიმ გამართა კონსულტაციები საქართველოს პრეზიდენტთან და საქართველოს მთავრობასთან. საქართველოს პრეზიდენტის მიერ გაზიარებულ იქნა ჰერალდიკური კომისიის წინადადება სახელმწიფო გერბის ეტალონების საზღვარგარეთ დამზადების შესახებ.

როგორც ზემოთ ავღნიშნეთ, მსოფლიო ჰერალდიკურმა ორგანიზაციებმა გამოთქვეს მზადყოფნა საქართველოს ჰერალდიკურ ორგანიზაციებთან თანამშრომლობის შესახებ.

ჰერალდიკური კომისიისა და ხელისუფლების ერთობლივი გადაწყვეტილება იყო, სახელმწიფო გერბის ეტალონები შექმნილიყო უძველესი ჰერალდიკური ტარდიციების ქვეყანაში — ინგლისში, კერძოდ, ლონდონოს ჰერალდიკურ კოლეჯში, რომლის დირექტორმა მსოფლიოში ცნობილმა ჰერალდიკოსმა **პიტერ გუინ-ჯოუნსმა**, ჯერ კიდევ სახელმწიფო გერბის მიღების პერიპეტიების დროს გამოთქვა მზადყოფნა, დახმარებოდა ახლად ფეხადგმული ქართული ჰერალდიკური სკოლას.

პრეზიდენთთან არსებული ჰერალდიკური კომისია მადლიერია საგარეო საქმეთა სამინისტროსი. კერძოდ, საქართველოს საგანგებო და სრულუფლებიანმა ელჩმა დიდ ბრიტანეთში, ჩრდილოეთ ირლანდიის გაერთიანებულ სამეფოსა და ირლანდიის რესპუბლიკაში ამირან კავაძემ ყველაფერი გააკეთა აღნიშნული საკითხის მოსაგვარებლად. მან მაღალ დონეზე მოამზადა სახელმწიფო გერბის ავტორის მამუკა გონგაძის სამუშაო ვიზიტი ლონდონში. ტიტულოვან ინგლისელ ჰერალდიკოსებთან აუდენციები, მითუმეტეს, ლონდონის ჰერალდიკურ კოლეჯში საქართველოს სახელმწიფო გერბის ეტალონების დამზადება კოლეჯის მაღალი დონის სპეციალისტების მეთვალყურეობითა და კონსულტაციებით,  მნიშვნელოვანი ეტაპია ქართულ ჰერალდიკაში.






მამუკა გონგაძის სამუშაო ვიზიტი ლონდონში მეტად ნაყოფიერი გამოდგა ახალი სახელმწიფო გერბის სრულყოფის და ეტალონების დამზადების თვალსაზრისით. ამასთან ერთად, პირველად მოხდა, რომ ქართველმა ჰერალდიკოსმა მცირე ხნიანი, მაგარამ მნიშვნელოვანი პრაქტიკა გაიარა უძველესი და უდიდესი ტრადიციების მქონე ლონდონის კოლეჯში.

მხატვარ-ჰერალდიკოს მამუკა გონგაძეს ლონდონის ჰერლდიკურ სამეფო კოლეჯში გააცნეს ცნობილი ინგლისელი ჰერალდიკოსების საავტორო ნიმუშები, უძველესი ჰერალდიკური ლიტერატურა. ბატონმა პიტერ გუინ-ჯოუნსმა საქართველოს სახელმწიფო გერბის ავტორს გაუზიარა თავისი მოსაზრებები საქართველოს ახალი სიმბოლიკის შესახებ და მისცა არსებითი რჩევები საქართველოს ახალი სახელმწიფო გერბის საბოლოო სახით შემუშავებასთან დაკავშირებით. სამუშაო ვიზიტის დროს მამუკა გონგაძეს ჰქონდა მნიშვნელოვანი შეხვედრა ჰერალდიკოს-მხატვართა საზოგადოების ერთ-ერთ დამფუძნებელთან, მუდმივ წევრსა და ამჟამინდელ მდივანთან, ცნობილ ჰერალდიკოს-მხატვართან **ბ-ნ ჯონ ფერგიუსონთან** მისსავე სახელოსნოში. ბრიტანელმა მხატვარ-ჰერალდიკოსმა დაუზარებლად გაანდო ქართველ ჰერალდიკოსს ნახატის შექმნის ზოგიერთი პროფესიონალური საიდუმლოებანი, ფერთა შერჩევის კრიტერიუმი, დაჩრდილვისა და რელიეფის ამოყვანის ტექნიკა.

საქართველოს სახელმწიფო გერბის ავტორს ჰქონდა შეხვედრა ჰერალდიკის საზოგადოების საპატიო მდივანთან, **ბ-ნ ელვინ ჯერემაიასთან**, რომელიც აღიარებული ავტორიტეტი და ექსპერტია ჰერალდიკის დარგში. შეხვედრაზე განიხილეს ბრიტანეთისა და საქართველოს ჰერალდიკურ საზოგადოებათა ურთიერთობის დამყარების შესაძლო ასპექტები და შეთანხმდნენ შემდგომი თანამშრომლობის ურთიერთსასარგებლო წინადადებებისა და ვარიანტების ჩამოყალიბებაზე.

სახელმწიფო გერბის ავტორმა მხატვარ-ჰერალდიკოსმა მამუკა გონგაძემ ლონდონის ჰერალდიკურ კოლეჯში შეასრულა საქართველოს სახელმწიფო გერბის და მცირე სახელმწიფო გერბის ეტალონები.

ლონდონელი **ჰერალდიკოსების** კონსულტაციით ავტორმა გერბის ნახატში შეიტანა გარკვეული ცვლილება, კერძოდ: **ბაფთაზე, სადევიზე წარწერის თავსა და ბოლოში გამოისახა მეწამული ჰერალდიკური ჯვრები. ამრიგად, ამ ცვლილებით სახელმწიფო გერბში დაფიქსირდა სახელმწიფო დროშის ელემენტები.** ამან კი, თავისთავად გამოიწვია საქართველოს ორგანულ კანონში „საქართველოს სახელმწიფო გერბის შესახებ" ცვლილების შეტანა, კერძოდ შეიცვალა ბლაზონი(აღწერილობა). (აღნიშნული ცვლილებები საქართველოს პარლამენტმა მიიღო 03.06.2005 №1549).

ამდენად, სამუშაო ვიზიტი ლონდონში ნაყოფიერი აღმოჩნდა. სახელმწიფო გერბის ავტორმა მამუკა გონგაძემ და მისი სახით ქართულმა ჰერალდიკურმა სკოლამ დიდი პოზიტიური გამოცდილება შეიძინა. რაც მთავარია, მაღალ მხატვრულ დონეზე შესრულდა სახელმწიფო გერბის ეტალონები.

დიდ ბრიტანეთში შესრულებული სახელმწიფო გერბისა და მცირე სახელმწიფო გერბის ეტალონები ხელმოწერილია საქართველოს პრეზიდენტის მიხეილ სააკაშვილის მიერ და ამჟამად საქართველოს პარლამენტთან არსებულ ჰერალდიკის სახელმწიფო საბჭოში ინახება.

## საქართველოს სახელმწიფო გერბის მოცულობითი ეტალონების დამზადების შესახებ

საქართველოს სახელმწიფო ატრიბუტიკის (გერბის) ცვლილების პროცესის დასრულების მიზნით აუცილებელი იყო **მოცულობითი ეტალონების შესაბამის მასალაში** განხორციელება. საქართველოს პრეზიდენტთან არსებული ჰერალდიკური კომისია ამ საკითხზე ჯერ კიდევ სახელმწიფო გერბის ავტორის მიერ ფერითი და გრაფიკულ ეტალონებზე მუშაობის პერიოდში მსჯელობდა. მიზანი იყო, რომ სახელმწიფოს ჰქონოდა საერთაშორისო ჰერალდიკური სტანდარტების დონეზე შესრულებული სახელმწიფო გერბის მოცულობითი ეტალონები.

საქართველოს პრეზიდენტთან წინასწარი კონსულტაციების შემდეგ ჰერალდიკის კომისია და საქართველოს საელჩო დიდ ბრიტანეთში მოლაპარაკებებს აწარმოებდნენ ჰერალდიკური ატრიბუტიკის დამამზადებელ ცნობილ და უძველეს კომპანიებთან. ამ მიზნით, ლონდონში სამუშაო ვიზიტის დროს, სახელმწიფო გერბის ავტორი მამუკა გონგაძე, საქართველოს საელჩოს და ბრიტანელი ექსპერტებისა დახმარებით, შეხვდა ცნობილი კომპანიების მენეჯერებს. როგორც მოსალოდნელი იყო, სახელმწიფო გერბის მოცულობითი ეტალონების დამზადება ინგლისში აღმოჩნდა გაცილებით რთული საქმე, როგორც ფინანსური, ასევე დროის თვალსაზრისით.

ამის შემდეგ, ჰერალდიკის სახელმწიფო კომისიამ მიმართა ევროპის სხვა ქვეყნების, კერძოდ: ჩეხეთის, გერმანიის, საფრანგეთის, ნიდერლანდების სახელმწიფო ზარაფხანებს. ნიდერლანდების სამეფო ზარაფხანის პირობები, როგორც ტექნიკური, ასევე ფინანსური თვალსაზრისით, აღმოჩნდა მისაღები, როგორც ჰერალდიკური კომისიისთვის, ასევე საქართველოს მთავრობისთვის.

საქართველოს მთავრობის განკარგულებით (№65 2006 წლის 9 თებერვალი) შეიქმნა „საქართველოს სახელმწიფო გერბის ნიმუშების (ეტალონების) საერთაშორისო ჰერალდიკური სტანდარტების დონეზე დამზადების სამუშაოთა კოორდინირებულად განხორციელების სამუშაო ჯგუფი", რომელშიც მთავრობისა და ჰერალდიკური კომისიის წევრები შევიდნენ. გაფორმდა ხელშეკრულება, საქართველოს მთავრობის კანცელარიასა და ნიდერლანდების სამეფო ზარაფხანს შორის, საქართველოს სახელმწიფო გერბის მოცულობითი ეტალონის 4 სხვადასხვა სახეობის დამზადების შესახებ. ნიდერლანდების სამეფო ზარაფხანას უნდა დაემზადებინა:

- სახელმწიფო გერბის ფერითი მოცულობითი ეტალონი
- მცირე სახელმწიფო გერბის ფერითი მოცულობითი ეტალონი
- სახელმწიფო გერბის მოცულობითი ეტალონი ერთ ფერში
- მცირე სახელმწიფო გერბის ფერითი მოცულობითი ეტალონი

საქართველოს სახელმწიფო გერბის ეტალონების დამზადების პროცესს საავტორო ზედამხედველობას უწევდა გერბის ავტორი მამუკა გონგაძე, აგრეთვე საქართველოს პრეზიდენტთან არსებული ჰერალდიკური კომისიის თავმჯდომარე ელდარ შენგელაია და კომისიის წევრები.

სახელმწიფო გერბის ეტალონების დამზადების პროცესი ნიდერლანდების სამეფო ზარაფხანაში დაიწყო 2006 წლის მარტში და დამთავრდა 2007 წლის თებერვალში.

ეს იყო ხანგრძლივი და შრომატევადი სამუშაო. პირველი ეტაპის ამოცანა იყო პლასტერული მოდელის შექმნა. ნიდერლანდების მხარის გადაწყვეტილებით ამ მოდელის შესრულება დაევალა ბენელუქსის ქვეყნების სამხარეო გერბების ავტორს, ცნობილ სკულპტორს ბატონ **იან პოსტერმანსს** (ბელგიის სამეფო).



2006 წლის თებერვალში გერბის ავტორი მამუკა გონგაძე ახორციელებდა რა საავტორო ზედამხედველობას, გამოთქვა შენიშვნები გერბის მოდელთან დაკავშირებით, რომელიც წერილობითი სახით გადაეცა ნიდერლანდების მხარეს. 2006 წლის მაისის თვეში გერბის ავტორის, მამუკა გონგაძის მიერ უარყოფილ იქნა წარმოდგენილი პლასტერული მოდელის ვერსია. პროექტი შესრულებული იყო მაღალ დონეზე, მაგრამ არ შეესაბამებოდა საქართველოს პრეზიდენტისა და პარლამენტის მიერ დამტკიცებულ სახელმწიფო გერბის ესკიზს. შექმნილმა მდგომარეობამ შეაფერხა პროექტზე მუშაობა. ნიდერლანდების სამეფო ზარაფხანის დირექტორმა (მინტ მასტერი) **მარტინ ბაუერმა** განაცხადა, რომ საქართველოს სახელმწიფო გერბის ეტალონების დამზადება მათთვის პრიორიტეტულია. აქედან გამომდინარე, პროექტი ახალ მენეჯერს **გერ ბერგემანს** ჩააბარეს.

ზარაფხანის ხელმძღვანელობისა და გერბის ავტორის შეთანხმების საფუძველზე გადაწყდა, რომ შეცვლილიყო მოქანდაკე. მოწვეული იქნა გამოცდილი და ცნობილი პროფესიონალი მოქანდაკე **ბ-ნი დიკ ჰეგემანი.**



**დიკ ჰეგემანი**

გერბის ავტორის მამუკა გონგაძის, მოქანდაკე **დიკ ჰეგემანის** და პროექტის მენეჯერის **გერ ბერგემანის** საკმაოდ ხანგრძლივი და რთული შემოქმედებითი სამუშაოების ჩატარების შემდეგ მივიღეთ ბრინჯაოს მოდელი, რომელიც გახდა საფუძველი სახელმწიფო გერბის მოცულობითი ეტალონებისათვის.

მოდელი დამტკიცდა 2006 წლის სექტემბერში. რის შემდეგაც ნიდერლანდების სამეფო ზარაფხანაში დამზადდა სახელმწიფო გერბის მოცულობითი ეტალონების შემდეგი სახეობები:

1. სახელმწიფო გერბი, 90X80სმ, ბრინჯაო მოოქროვილ-მოვერცხლილი.




2. სახელმწიფო გერბი 90X80სმ, ბრინჯაო, გაპრიალებული და დაფერილი
3. მცირე სახელმწიფო გერბი, 45X50სმ, ბრინჯაოს ფარი გვირგვინით მოოქროვილ-მოვერცხლილი.



4. მცირე სახელმწიფო გერბი 45X50 სმ ბრინჯაოს ფარი გვირგვინით, მხოლოდ გაპრიალებული და დაფერილი

ნიდერლანდების სამეფო ზარაფხანაში საქართველოს სახელმწიფო გერბის და მცირე გერბის მოცულობითი ეტალონების დამზადებისა და საქართველოში ტრანსპორტირების საქმეში აქტიურად იყო ჩართული საქართველოს პრეზიდენტის ადმინისტრაცია და საქართველოს მთავრობა. ჰერალდიკის კომისიას ქმედითი დახმარება გაუწია საქართველოს მთავრობის კანცელარიამ, საქართველოს საგარეო საქმეთა სამინისტრომ, ბენილუქსის ქვეყნებში საქართველოს საელჩოს დიპლომატებმა, საქართველოს ეროვნულმა ბანკმა, საქართველოს ავიახაზებმა და სხვა. ასევე მადლობას ვუხდით ჩვენს საქმიანობაში გაწეული

დახმარებისათვის საქართველოს საელჩოებს საფრანგეთში, იტალიაში და დიდ ბრიტანეთში.





**საქართველოს სახელმწიფო გერბის მოცულობითი ეტალონების პრეზენტაცია ნიდერლანდების სამეფო ზარაფხანაში**

ამგვარად, დასრულდა სახელმწიფო ატრიბუტიკის ტრიადის (გერბი, დროშა, ჰიმნი) უმნიშვნელოვანესი ელემენტის - სახელმწიფო გერბის შექმნის ხანგრძლივი პროცედურა.

ეს პროცესი დაიწყო 2004 წლის მაისში სახელმწიფო გერბის შესარჩევი კონკურსის გამოცხადებით და სრულდება თქვენს წინაშე წარმოდგენილი ბროშურის გამოცემით.

## საქართველოს სახელმწიფო გერბის ავტორი მამუკა გონგაძე სახელმწიფო გერბის შესახებ

*„წმინდა მოწამე გიორგი განცხადებულად და ყოველთა სახილველად წინ უძღოდა მას (ქართველთა ლაშქარს) და მკლავითა თვისითა მოსვრიდა ზედამოწევნულთა უსჯულოთა მათ წარმართთა."*

*„ქართლის ცხოვრება"*

ქართულმა საზოგადოებამ დიდი ყურადღება და დაინტერესება გამოავლინა სახელმწიფო ატრიბუტიკის ცვლილების პროცესისადმი, კერძოდ კი სახელმწიფო გერბის კონკურსის მიმართ. მრავალი აზრი გამოითქვა და მრავალი კითხვა დაისვა, გაკეთდა შეფასებები, მათ შორის ბევრი საკმაოდ არაობიექტურიც, რაც ჩვენი აზრით ამ საკითხებში გაუცნობიერებლობის, შესაბამისი ინფორმაციისა და ცოდნის არარსებობის შედეგი იყო.

ეს ფაქტი გვავალდებულებს, რომ გარკვეული ახსნა-განმარტება გავაკეთოთ საზოგადოების წინაშე, გაგაცნოთ ჩვენი მოსაზრებები, გამოვკვეთოთ ის სამართლებრივი და მხატვრული პრიორიტეტები, რის საფუძველზედ შეიქმნა და ჩამოყალიბდა ახალი სახელმწიფო გერბი.

1990 წელს საქართველოს დამოუკიდებლობის გამოცხადებისა და 1918-1921 წლების სიმბოლიკის აღდგენისთანავე როგორც საზოგადოებაში, ასევე ხელისუფლებაში გაჩნდა მოსაზრება, რომ არსებული ატრიბუტიკა არ ასახავდა საქართველოს ისტორიულ და კულტურულ ტრადიციებს. ამავე დროს, ჩვენთვის ნათელი იყო, რომ იგი არ ექვემდებარებოდა ჰერალდიკის მკაცრი კანონების მოთხოვნებს. *(მიუხედავად ამისა, ვთვლით, რომ საქართველოს 1919-21 წლების ატიბუტიკა უნდა გამოცხადდეს საქართველოს კულტურულ მემკვიდრეობად).*

ამ პერიოდიდან საქართველოში დაიწყო მუშაობა სახელმწიფო ატრიბუტიკის შექმნისათვის. თავდაპირველად ეს მუშაობა წარიმართა არაორგანიზებულად, ჰერალდიკით დაინტრესებული პირების ცალკეული ჯგუფები ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად ვაწარმოებდით კვლევა-ძიებებს.

ჯერ კიდევ 1991 წელს, საქართველოს ხელისუფლების თხოვნით დაიწყო გარკვეული მოსამზადებელი სამუშაოები სახელმწიფო გერბისა და დროშის ცვლილებისათვის. შეიქმნა ნიმუშები, რომლებიც, როგორც დღევანდელი გადასახედიდან ჩანს, ჯერ კიდევ საფუძვლიან დამუშავებასა და კვლევას საჭიროებდა.



**1991-92 წ.წ. სახელმწიფო დროშის პროექტი მ. მაყაშვილი, მ. გონგაძე**



**1991-92 წ.წ. სახელმწიფო გერბის პროექტი მ. გონგაძე, მ. მაყაშვილი**

1994 წელს ჩამოყალიბდა სახელმწიფო კომისია და უკვე ოფიციალურად დაიწყო მსჯელობა საქართველოს ახალი სახელმწიფო გერბისა და დროშის შექმნის შესახებ.

1997 წელს ჰერალდიკის საკითხებით დაინტერესებულ სპეციალისტთა ჯგუფის მიერ დაფუძნდა არასამთავრობო ორგანიზაცია — „ქართული ჰერალდიკის ასოციაცია" (დამფუძნებლები: მალხაზი აფრიდონიძე; თორნიკე ასათიანი; მამუკა წურწუმია; მირიან კიკნაძე; დავით კლდიაშვილი; გამგეობის წევრები: ზაქარია კიკნაძე; მამუკა გონგაძე; მიხეილ მაყაშვილი).

2000 წლისათვის (ამ დროისათვის საქართველოს პარლამენტს მიღებული ჰქონდა დადგენილება ისტორიული სიმბოლიკის აღდგენის შესახებ) მოძიებული და შესწავლილი სხვადასხვა ისტორიული წყაროს საფუძველზე „ქართული ჰერალდიკის ასოციაცია"-მ შეიმუშავა ის ძირითადი პარამეტრები, რომლითაც უნდა აგებულიყო საქართველოს სახელმწიფო გერბი.

მრავალწლიანი კვლევის შედეგად ასოციაციაში ჩამოყალიბდა გარკვეული აზრი: ისტორიული გერბი ერთიანი სახით არ არსებობდა და დროთა განმავლობაში იგი მუდმივად იცვლებოდა ქვეყანაში არსებული პოლიტიკური თუ დინასტიური მდგომარეობის მიხედვით.

ისტორიულ გერბებში არსებული ჰერალდიკური ნიშნები ასოციაციის მიერ კლასიფიცირებულ იქნა შემდეგ ჯგუფებად:

1. **სახელმწიფო სიმბოლოები:** გვირგვინი, ჯვრიანი სფერო; სასწორი, ხმალი, სკიპტრა;
2. **ტერიტორიული სიმბოლოები:** უფლის კვართი (მცხეთა), წმინდა გიორგი (ზოგადად საქართველო), იბერიის მთა (აღმოსავლეთ საქართველო), ოქროს საწმისი (დასავლეთ საქართველო);
3. **დინასტიური სიმბოლოები:** დავითის შურდული, დავითის ქნარი.

საქართველოს სახელმწიფოს, როგორც რესპუბლიკური და კონსტიტუციური მმართველობის ქვეყანას, არ შეეძლო (*არც ჰქონდა ამის იურდიული უფლება*) გამოეყენებინა საგვარეულო - მონარქიული სიმბოლოები და ემბლემები, რომლებიც უშუალოდ იყო დაკავშირებული ბაგრატიონების სამეფო დინასტიასთან და წარმოადგენდა მათ პირად კუთვნილებას.

ასეთ შემთხვევაში არსებობდა მხოლოდ ერთი გამოსავალი. ბაგრატიონების საგვარეულოს, მათ ყველა შტოს, უნდა გაეკეთებინა ერთობლივი განცხადება და უარი უნდა ეთქვათ თავიანთ გერბზე, მის გამოყენებაზე და გადმოეცათ სახელმწიფოსათვის, რაც ჩვენი აზრით სხვადასხვა ობიქტური მიზეზების გამო თითქმის შეუძლებლი იყო და არც სტრატეგიულად იქნებოდა გამართლებული გამომდინარე ზემოთქმულიდან, ე.წ. „კვართიან-დავითიანის" თუნდაც რომელიმე ვერსიის აღდგენა შეუძლებელი იყო.







**სამეფო კვართიან-დავითიანის ვერსიები**
**(ვახუშტი ბატონიშვილი; იმერეთის ბაგრატიონების; ერეკლე II)**

ამავე დროს, ჩვენ გვქონდა პირდაპირი წყარო - ვახუშტი ბაგრატიონის მიხედვით საქართველოს გერბი იყო წმ. გიორგის გამოსახულება („საქართველოისი"), ხოლო მეორე გერბს, რომელზეც გამოსახულია ბაგრატიონთა საგვარეულო სიმბოლოები, გაკეთებული ჰქონდა წარწერა: „სამეფო კვართიან დავითიანი".

რაც შეეხება სახელმწიფო სიმბოლოებს: ჩვენი აზრით მათი გამოყენების უფლება გვქონდა, ვინაიდან ისინი ეკუთვნოდა საქართველოს სახელმწიფოს და არა რომელიმე კონკრეტულ დინასტიას.

გარდა შემდეგი სიმბოლოებისა:

სასწორი - გამოხატავს სასამართლო ხელისუფლებას და რადგანაც ჩვენი დღევანდელი კანონმდებლობით სასამართლო გამიჯნულია სხვა სახელისუფლებო შტოებისგან, არ შეიძლებოდა მისი სახელმწიფო გერბში შეტანა.

ხმალი - როგორც უმაღლესი მთავარსარდლის სიმბოლო, გამოყენებული უნდა ყოფილიყო შესაბამის სახელმწიფო ატრიბუტიკაში (პრეზიდენტისა და გენერალური შტაბის უფროსის შტანდარტები).

ჯვრიანი სფერო — როგორც მონარქიული (იმპერიული) ატრიბუტი, რომელიც გამოხატავს პყრობის განხორციელებას, ასევე არ შეიძლებოდა გამოსახულიყო სახელმწიფო გერბზე.

„ქართული ჰერალდიკის ასოციაციის" ერთ-ერთ შეკრებაზე მივიღეთ გადაწყვეტილება იმის შესახებ, რომ საქართველოს სახელმწიფო გერბი დაფუძნებულიყო ტერიტორიულ და მემკვიდრეობითობის პრინციპზე, როგორც ეს მიღებულია ევროპის ქვეყნებში.

მიგვაჩნდა და დღესაც მიგვაჩნია, რომ ეს პრინციპი ყველაზე მისაღებია და ჰერალდიკის თვალსაზრისით გამართლებული.

დადგენილ იქნა, რომ საქართველოს სახელმწიფოს განმასახიერებელი ძირითადი ემბლემა უნდა ყოფილიყო მხედარი — წმინდა გიორგი, როგორც სრულიად საქართველოს მფარველი წმინდანი, ამავე დროს, ქრისტეს ზეციური მხედრობისა და მიწიერი ქართველი ხალხისა და მისი მხედრობის მფარველი, რომელიც გერბის ფარში დაფიქსირდებოდა მარცხნიდან მარჯვნივ (ჰერალდიკის კანონის მიხედვით) მიმართული მხედრის სახით.



**გერბი „საქართველოსი“ ვახუშტი ბაგრატიონი;**



**საქართველოს სამეფოს გერბი „ტიტულარნიკი“ 1672 წელი**



**მუხრან ბატონის დროშის ბუნი**

ტერიტორიული სიმბოლოებიდან აუცილებლად მივიჩნიეთ, რომ სახელმწიფო გერბში დაფიქსირებულიყო კვართი, როგორც საქართველოს ისტორიულ-კულტუროლოგიური და, რაც მთავარია, სულიერი მემკვიდრეობის განსახიერება. ისტორიულად არსებულ საქართველოს გერბზე იგი მცხეთის, როგორც საქართველოს სულიერების საწყისის, მისი ცენტრის დამაფიქსირებელიც იყო.





**კვართის ისტორიული ვერსიები**



**ჩვენი შემოთავაზება**

ასევე საჭიროდ ჩავთვალეთ, რომ გერბის ფარში გამოსახულიყო ოქროს საწმისი. ეს სიმბოლო, რომელიც სიუხვის, ზეობისა და ბედნიერების გამომხატველია, მთელი მსოფლიოსთვის არის ცნობილი უფრო მეტიც, ეს ერთადერთი სიმბოლოა, რომელიც ყველა შემთხვევაში ასოცირდება საქართველოსთან, კოლხეთთან და ეს სემანტიკური კავშირი მოდის ჯერ კიდევ ელინისტური ხანიდან. ჰერალდიკაში აღნიშნული სიმბოლო იმდენად მნიშვნელოვნადაა მიჩნეული, რომ გამოიყენება ისეთი სახელმწიფოების ატრიბუტიკაში, რომელთაც მცირე რამ აკავშირებთ არგონავტიკასთან. საქართველოსთან დაკავშირებულ ისტორიულად არსებულ გერბებში იგი გამოხატავდა დასავლეთ საქართველოს.



**საწმისი
ისტორიული ვერსია
დადიანების გერბი**



**ჩვენი შემოთავაზება**

სწორედ ამავე მიზეზით გადაწყდა გერბში დაფიქსირებულიყო ერთ-ერთი უძველესი ჰერალდიკური ნიშანი „ივერიის მთა“, რომელიც აღმოსავლეთ საქართველოს განასახიერებდა.







**ისტორიული ვერსიები**

**რუსეთის იმპერიის დიდ გერბი;** **„ტიტულარნიკი” 1672** **ჩვენი შემოთავაზება**

გადაწყდა, რომ გერბის შემამკობელად, ანუ გერბის შემადგენელ ნაწილებად, გამოყენებულიყო ისტორიულად არსებული გერბის დეტალები — ლომები, გვირგვინი, სადევიზო (დევიზის) ბაფთა. აქვე მინდა განვმარტო, რომ გვირგვინი ერთ ფერში, ფერადი თვლების გარეშე, შესაძლებელია გამოყენებული იქნას, როგორც სახელმწიფო სუვერენიტეტის სიმბოლო. აღნიშნული მოსაზრება დაგვიდასტურეს დიდი ბრიტანეთის ჰერალდიკის ცნობილმა სპეციალისტებმა, მიუხედავად იმისა, რომ ისინი ზოგადად წინააღმდეგი არიან გვირგვინის არამონარქიული ქვეყნების მიერ გამოყენების.



**გვირგვინი**



**ისტორიული ვერსიები**



**ჩვენი შემოთავაზება**

მაგრამ, ჩვენ ვიზიარებდით აღმოსავლეთი ევროპის გამოცდილებას. ისეთმა ქვეყნებმა, როგორიც არის უნგრეთი, პოლონეთი, ლიტვა, ბულგარეთი, ჩეხეთი, სერბეთი და მონტენეგრო თავიანთი ისტორიული გერბები გვირგვინებით აღადგინეს და ამით ხაზი გაუსვეს თავიანთი სახელმწიფოებრიობის ისტორიას. ამ საკითხის გადაწყვეტისას მნიშვნელოვანი როლი ითამაშა იმ გარემოებამაც, რომ გაგვაჩნდა ჰერალდიკური სამყაროსათვის ცნობილი ორიგინალური გვირგვინი - „ივერიული გვირგვინი“, რომელიც სწორედ ამ სახით იყო დაფიქსირებული როგორც ვახტანგ VI გერბებში, ასევე შემდგომი პერიოდის გერბებშიც. იგი გამოყენებული იყო რუსეთის იმპერიის დიდ გერბში დაფიქსირებულ საქართველოს გერბზეც (სხვათა შორის, საინტერესოა, რომ ამ გვირგვინის ქვეშ გაერთიანებული იყო მთელი კავკასია). თავისთავად ცხადია, ასეთი მნიშვნელოვანი ფაქტის იგნორირება შეუძლებლად მიგვაჩნდა. აქვე ისიც უნდა აღვნიშნოთ, რომ ანალოგიურად მოიქცა ფინეთი და პოლონეთი, როდესაც მათ რუსეთის იმპერიის დიდი გერბიდან აღადგინეს თავიანთი გერბები (ამით უფლება წაართვეს მომავალში რუსეთს გამოეყენებინა მათი სიმბოლოები)




ბულგარეთი



უნგრეთი




ლიტვა



მონტენეგრო (ჩერნოგორია)



პოლონეთი

ბევრი კამათი და მითქმა-მოთქმა გამოიწვია გერბზე წმინდა გიორგის გამოსახულების მიმართულებამ. ოპონენტები ძირითადად მომხრენი იყვნენ წმინდა გიორგის გამოსახვის, მაგრამ ჰერალდიკაში გაუცნობიერებლობის გამო მიიჩნევდნენ, რომ მხედარი თავისი მიმართულებით უკუღმა იყო და მოითხოვდნენ მის საპირისპირო მიმართულებით გამოსახვას. ჩვენს მიერ ჰერალდიკის კანონიკა ზუსტად იყო დაცული. გარდა ამისა, ვახუშტი ბატონიშვილი მხედარს - წმინდა გიორგის სწორედ ამგვარი მიმართულებით აფიქსირებდა. (აღსანიშნავია, რომ საქართველოს საპატრიარქოს გერბზე სწორედ ამ მიმართულებით იყო გამოსახული წმინდა გიორგი;)



**2004 წლამდე**



**2004 წლის შემდეგ**

საწინააღმდეგო შემთხვევაში ჩვენ მივიღებდით რუსეთის გერბზე გამოსახულ მხედარს, რომელიც ჰერალდიკაში იწოდება „რუსული წმინდა გიორგის“ სახელწოდებით, ხოლო ზოგი რუსი სპეციალისტი “Георгий Победоносец”-საც უწოდებს.



**რუსეთის ფედერაცია**



**მოსკოვი**

რაც შეეხება მართლმადიდებლურ ტრადიციებს, რომელიც ოპონენტების აზრით ირღვეოდა, წმინდა გიორგი ორივე მიმართულებით გამოისახება და მთავარია არა ის თუ რომელ მხარეს არის შებრუნებული წმინდანი, არამედ ის, რომ იგი საკურთხევლისაკენ უნდა იყოს მიმართული. ქართულ ხატებში მრავლად გვხვდება ამ მიმართულებით გამოსახული წმ. გიორგი.



**ხირხონისი წმ. გიორგი X ს**



**საკაო X ს**



**ზუგდიდი XIX ს**

ასოციაციაციის მიერ შედგენილ იქნა რამდენიმე კონფიგურაციის გერბი, თუმცა ერთხმად იქნა აღიარებული, რომ საქართველოს მცირე სახელმწიფო გერბი უნდა ყოფილიყო წმინდა გიორგის გამოსახულებით. სწორედ ამ

მონაცემებით და ასეთი დასაბუთებებით წარვდექით სახელმწიფოს მიერ გამოცხადებულ კონკურსზე. ჩვენი ასოციაციის წევრების მიერ წარმოდგენილი საკონკურსო ვერსიები მხოლოდ მხატვრული გამომსახველობითი სახით და შესრულების ხელწერით განსხვავდებოდა, შინაარსი კი უცვლელი იყო.

ძირითადად ჩემი მუშაობა წარიმართა იმ მიმართულებით, რომ მომეძებნა ისეთი ესთეტიური საფუძვლები და მხატვრული ღირებულებები, რომლითაც შესაძლებელი იქნებოდა საქართველოს ატრიბუტიკის ღირსეული და ადეკვატური გამოსახვა. უნდა ავღნიშნოთ, რომ ეს საკმაოდ რთული პროცესი აღმოჩნდა, საქმე ეხებოდა სახელმწიფო ატრიბუტიკას და ყოვლად დაუშვებელი იყო ნაჩქარევი გადაწყვეტილების მიღება. მაგალითისათვის გამოგვადგება იოსებ შარლემანის მიერ შექმნილი საქართველოს პირველი რესპუბლიკის გერბი. ავტორის მიერ საქართველო გაიაზრებოდა, როგორც აღმოსავლური ქვეყანა და შედეგად ფსევდოაღმოსავლური, სპარსული გრავიურების სტილში შესრულებული გერბი მივიღეთ, რაც აბსოლუტურად არ შეესებამებოდა ქართულ მატერიალურ ძეგლებში დაცულ ესთეტიკას, მხატვრულ ღირებულებებსა და შეხედულებებს.

კონკურსისათვის მზადების პერიოდში ყურადღება გავამახვილე მხედარის - წმინდა გიორგის და ფარის წარმომდგენების - ლომების მხატრული სახის შემუშავებაზე. ამასთან, ჩემთვის პრინციპული მნიშვნელობა ჰქონდა, გვირგვინი გამომესახა უცვლელად და ამით გამეკეთებინა მინიშნება, რომ საქართველო იბრუნებს სუვერენიტეტს და რომ მომავალში ამ გვირგვინის გამოსახვა რუსეთის ნებისმიერი კატეგორიის გერბზე შეუძლებელი იყო.

წმ. გიორგის მხატვრულ გამოსახულებაზე მუშაობა წარიმართა ქართული იკონოგრაფიის საფუძველზე. ჯერ კიდევ 1991 წელს, მაშინდელი ხელისუფლების თხოვნით, ჩვენი ყურადღება სოფელ მრავალძალის წმინდა გიორგის სახელობის ეკლესიაზე გამოსახულმა წმინდა გიორგის ბარელიეფმა მიიქცია. როგორც ცნობილია, ამ ბარელიეფზე გველეშაპი გამოსახულია ვეფხვის სახით. ზ. გამსახურდია თვლიდა, რომ ეს იყო ე. წ. ხალხური წმინდა გიორგის გამოსახულება, რომელიც წარმოადგენდა ვეფხისტყაოსნის, ტარიელის ალეგორიას. თავის დროზე, ჯერ კიდევ 1991 წლის მიწისძვრამდე, ადგილზე შევისწავლე აღნიშნული ბარელიეფი და ვეცადე, რომ გველეშაპის გამოსახულება გარკვეულწილად გამომეყენებინა.




**მრავალძალის წმ გიორგის ბარელიეფი XI ს**



**ლაბეჭინა XI ს**

თვით წმინდა გიორგის გამოსახულება, მისი აღჭურვილობა დამუშავებულ იქნა ლაბეჭინას წმინდა გიორგის ჭედური ხატის მიხედვით.

ყოველივე ზემოთქმულის შემდეგ, თამამად შემიძლია ვთქვა, რომ წმინდა გიორგის გამოსახულება თავისი ესთეტიკით და მხატვრული სახით, ქართული იკონოგრაფიისა და ჰერალდიკის ტრადიციებზე დაყრდნობით არის შექმნილი.



**ისტორიული ვერსიები**

რაც შეეხება ლომების გამოსახულებას, ეს მეტად მნიშვნელოვანი ამოცანა იყო, ვინაიდან ლომების სწორი, დახვეწილი გამოსახულება გერბის მხატვრულ სახეს ამთლიანებდა და სრულყოფილს ქმნიდა. ამავე დროს, ვცდილობდი ლეგიტიმურობა, ვახუშტისეული მხატვრული მემკვიდრეობითობა დამეცვა. თუმცა ეს ძალზე ძნელ ამოცანა იყო, რადგან ძველ გერბებში გამოხატული ლომები ესთეტიურად და ჰერალდიკურად გაუმართავი იყო. აღსანიშნავია, რომ დასავლეთ ევროპულ გერბებში გამოყენებული ლომის გამოსახულება მეტად დეკორატიულია და იგი მნიშვნელოვნად განსხვავდება აღმოსავლეთში გამოყენებული ფიგურებისგან. აღმოსავლეთ ევროპაში უფრო მიღებულია ფიგურების ნატურალურად გამოსახვა. საბოლოოდ საფუძვლად ავიღე ერეკლე II და გიორგი XIII გერბებზე გამოსახული ლომები, ამავე დროს, დავუმატე გარკვეული დეკორატიული ელემენტები ქართული ორნამენტებიდან და გავითვალისწინე ჰერალდიკაში მიღებული ლომის, მისი სხეულის ნაწილების გამოსახვის თავისებურებები.



**დასავლეთ ევროპული** | **აღმოსავლეთ ევროპული** | **ჩვენი შემოთავაზება**

კონკურსზე გამარჯვებული პროექტი სპეციალისტების აზრით საუკეთესო იყო თავისი სიმბოლური დატვირთვით. თავს აღარ შეგაწყენთ იმ პერიპეტიებით, რომელიც მის დამტკიცებას მოჰყვა. მხოლოდ ის უნდა აღვნიშნო, რომ პარლამენტის მიერ გამარჯვებული გერბის პროექტის უარყოფის შემდეგ

იძულებული ვიყავი, გერბის ახალ ვერსიაზე მემუშავა, რომლის საფუძვლად მცირე გერბი ავიღე და შესაბამისად, მასზე მთავარი საგერბე ფიგურა — მხედარი წმ. გიორგი იქნა გამოსახული.

მე დღესაც დარწმუნებული ვარ, რომ კონკურსში გამარჯვებული პროექტი თავისი კონცეფციით, ჰერალდიკური ნიშნების მრავალფეროვნებით და, რაც მთავარია, სემანტიკით გაცილებით უკეთესი, დახვეწილი და მისაღები იყო საქართველოს სახელმწიფოსათვის.

თუმცა, ის რაც საბოლოოდ იქნა მიღებული, ჰერალდიკურად გამართული და დახვეწილია და რაც მთავარია, იგი სამართალმემკვიდრეობის გადმომცემია, იმ მემკვიდრეობითობის, რომელიც საქართველოს სახელმწიფოს გააჩნდა დამოუკიდებლობის აღდგენამდე; იმ ისტორიული მემკვიდრეობითობის, რომელიც ქართველ ხალხს ერთ ერად აერთიანებს.

აქვე მინდა აღვნიშნო, რომ საქართველოს სახელმწიფო გერბის მოცულობითი ეტალონის შექმნა აუცილებელი იყო არა მარტო, როგორც ერთიანი სახელმწიფო სტანდარტის დაცვისათვის აუცილებელი ნიმუში, არამედ, როგორც განივთებული, განსხეულებული სახელმწიფო სიმბოლო.

სახელმწიფო გერბი, ცოცხალი ორგანიზმია და არ არის მუდმივი. გერბი შესაძლოა შეიცვალოს, განვითარდეს, კიდევ უფრო დაიხვეწოს, მაგრამ ის მუდმივად უნდა ეფუძნებოდეს მთავარ პრინციპს - მემკვიდრეობითობას.






**11066 ზ. კიკნაძე**




**08703 ზ. კიკნაძე**




**13522 ე. ბურჯანაძე, ვ. დუჩიძე, დ. კლდიაშვილი**




**22457 ე. ბურჯანაძე, ვ. დუჩიძე, დ. კლდიაშვილი**






**14347 მ. გონგაძე**






**27369 ზ. კიკნაძე**

ᲡᲐᲥᲐᲠᲗᲕᲔᲚᲝᲡ ᲡᲐᲮᲔᲚᲛᲬᲘᲤᲝ ᲒᲔᲠᲑᲘᲡ ᲙᲝᲜᲙᲣᲠᲡᲘᲡ ᲤᲘᲜᲐᲚᲣᲠ ᲔᲢᲐᲞᲖᲔ ᲒᲐᲡᲣᲚᲘ ᲞᲠᲝᲔᲥᲢᲔᲑᲘ:




77777 ჯ. მიქატაძე





21504 ვ. ბახტაძე





55937 მ. მაყაშვილი, თ. კვარაცხელია





44347 მ. გონგაძე





44777 მ. გონგაძე






34747 მ. გონგაძე






37437 მ. გონგაძე






34477 მ. გონგაძე






47477 მ. გონგაძე



**34747 მ. გონგაძე**



00007 თ. ნანიტაშვილი



00077 თ. ნანიტაშვილი



00777 თ. ნანიტაშვილი



10783 დ. შაფაქიძე



12217 გ. მისირელი



20046 მ. მანია

## ᲡᲐᲥᲐᲠᲗᲕᲔᲚᲝᲡ ᲡᲐᲮᲔᲚᲛᲬᲘᲤᲝ ᲒᲔᲠᲑᲘᲡ ᲙᲝᲜᲙᲣᲠᲡᲘᲡ ᲤᲘᲜᲐᲚᲣᲠ ᲔᲢᲐᲞᲖᲔ ᲐᲠ ᲒᲐᲡᲣᲚᲘ ᲞᲠᲝᲔᲥᲢᲔᲑᲘ:



20175 ი. იდაძე-ისაკაძე



55555 გ. ზაქაიძე



55556 გ. ზაქაიძე



55557 გ. ზაქაიძე



55558 გ. ზაქაიძე



64253 ზ. ციაკარაული





71532 ნ. ცაბაძე



79107 პ. იაკაშვილი



94037 გ. ჟორდანია





ე. ბურჯანაძე

# THE RESUME

The present National Flag and National Emblem have been designed in the first decade of the XXI century based on historic documents. They reflect interesting heraldry traditions accumulated during many century of the Georgian State.

The first heraldic specimen is connected with the name of King Vakhtang VI. After King Erekle II , all emblems of the Bagrationi royal family and emblems of other nobilities were created in Russia, as Russia had annexed the kingdom of Georgia together with all its dependents by force, though the emblems were still based on the Georgian historic basis.

The emblems created in this period reflect Georgian reality and represent perfect heritage of the Georgian heraldry.

With the establishing of the soviet power, heraldry as many other sciences disappeared, as so called “Soviet emblems “ were enforced in the country.

During 1918 – 21 the Parliament of the Democratic Republic of Georgia produced and adopted the Georgian national symbols in a very short period of time.

After the elections, in October 1990 the Supreme Soviet of Georgia rehabilitated the national symbols of the 1918-21 Georgian Democratic Republic in a new edition.

In 1993 discussion was launched concerning the Georgian traditional symbols, and the Commission for Establishing the Georgian National Symbols was formed.

On June 9, 1999 the Georgian Parliament supported the idea of changing the national symbols and adopted a decree (2069- IIS) “On Georgian National Symbols.” Only in 2004 implementation of the Decree started.

On January 14, 2004 President of Georgia Mikheil Saakashvili addressed the Parliament of the country with his legal initiative : the draft of the Organic Law “On the Georgian National Flag” and so called “Flag-Cross” was restored which during many centuries was called a five-cross-flag.

On May 21, 2004 the Georgian National Anthem “Freedom” was first performed (verse by David Magradze, music my Yoseb Kechakmadze).

Then the Georgian National Emblem should be changed.

President of Georgia Mikheil Saakashvili made a decision and on March 2, 2004 , “A Temporary National Commission for Exploration of National Symbols Problems and Elaboration of Suggestions “ (Decree #76) was issued, that should organize a competition to select the best standards of the Georgian National Emblem and the Emblem Motto.

The National Commission worked in two directions:

1) to prepare the rules of “ The Georgian National Emblem and the Emblem Motto Competition”,

2) to prepare the draft of the Organic Law “On the Georgian National Emblem.”

On April 14, 2004 The Competition on National Emblem standard was announced in the print-press and the TV.

31 applicants appealed the National Emblem Standard Selection Commission and 20 applicants participated in the National Emblem Motto Competition.

As a result of the first discussion, the Commission selected 15 National Emblem

Competition specimens and 11 National Emblem Motto Competition specimens for further discussion.

Based on the decision of the National Commission (Prot. #8, as of May 12), the selected 15 National Emblem Competition specimens and 11 National Emblem Motto Competition specimens were exhibited for public discussion during May 14-17.

On May 15 the National Commission discussed every specimen of the 15 National Emblem Competition participants and the 11 National Emblem MottoCompetition participants and suggested to choose 6 specimens out of 15 National Emblem specimens and 6 National Emblem Motto specimens for final decision by the Jury..

Later on May 17 the Commission selected two specimens out of 6 National Emblem Competition participants with the codes 37437 and 34747. The Commission prepared summary conclusions on these two drafts and passed them to the Jury.

The National Emblem Motto Jury was held on May 18. The Jury verdict was to present to the President of Georgia the National Emblem Motto drafts: “We are strong in unity”, with codes 11107 and 16343.

On May 19 The National Emblem Jury decided: to offer the President of Georgia the National Emblem draft with the code 34747, with notes and corrections expressed by the Jury.

On May 20, 2004 the Commission organized the public meeting with the authors of the National Emblem Motto specimen Valery Bakhtadze and Tamaz Nanitashvili.

On May 20, 2004, in order to select the winner of the National Emblem Competition, in public, in the presence of mass-media, the sealed envelope with the code 34747 was opened, presenting the information on the author. Mamuka Gongadze was the winner of the National Emblem Competition.

The National Commission was presented the electronic version of the National Emblem draft after it was altered by the author in accordance with the Jury notes.

On May 21, 2004 presentation of the winner draft of the National Emblem was held for mass-media.

On May 21, 2004 the Organic Law draft “On the National Emblem of Georgia” and the best standard of the National Emblem, selected by the Jury, were passed to the President’s administration.

The President of Georgia passed the Organic Law draft “On the National Emblem of Georgia” and the winner draft of the National Emblem to the Parliament of Georgia.

On May 25, 2004 a special session of the Parliament of Georgia was held with only one point on the agenda: “On the National Emblem of Georgia.” The discussion, the National Commission, the members of the Parliament and the author of the winner draft participating, resulted in consensus: to take the winner draft of the National Emblem as a basis. The components of the emblem should be retained : the shield, the crown, the shield bearers, the motto, the flora decorations. The main detail - the heraldic shield – should be one figure element. The priority of being inscribed on it should be given to the figure of St. George. This way, the National Emblem will be a heraldic successor of the Prince Vakhushti National Emblem of 1735 and follow the main principle of heraldry – the succession.

On October 1, 2004 The Georgian Parliament adopted and approved the organic Law of Georgia “On the National Emblem of Georgia.”

Now time came to produce the Standard of the National Emblem.

The Heraldry Commission made a decision that standards of the National Emblem be produced in England, namely, in London, as the Head of the Great Britain Heraldry Collegium Mr. Peter Guin-Jones, a famous heraldry designer, expressed his readiness to support the Georgian heraldry school. The author of the National Emblem Mamuka Gongadze produced the National Emblem of Georgia and the miner National Emblem standards in the London Heraldry Collegium.

Following the advice of the British Heraldry designers, the author Mamuka Gongadze made some alterations in the drawing of the Emblem: on the bow of the Emblem, at the beginning and the end of the motto inscription, heraldic crosses of azure color were added.

The alteration fixed some elements of the National Flag on the National Emblem and it caused some changes in the Organic Law of Georgia “On the National Emblem of Georgia”. The changes were made in the description of the Emblem (the changes were approved by the Parliament of Georgia on June 3, 2005 , Decree# 1549).

The standards of the National Emblem of Georgia and the miner National Emblem produced in Great Britain are signed by the President of Georgia Mikheil Saakashvili and kept at the Heraldry National Council, the Parliament of Georgia.

To finalize the alteration process of National Emblem of Georgia, it was necessary to produce its volumetrical pattern in the relevant material.

In accordance with the Georgian Governmental Decree (#65, as of February 9, 2006), “The Implementation Group for Producing the Georgian National Emblem Standard Based on the Inter-

national  Heraldry Standards" was established.

The production process of the Georgian National Emblem standard  was supervised by the Author of the Emblem Mr. Mamuka Gongadze.

The production process of the Georgian National Emblem standard  started in Amsterdam Royal Mint  in March, 2006 and finished  in February, 2007.

The Netherlands Royal Mint Director Mr. Maarten Brouwer appointed

Mr. Ger Bargeman  as a supervisor of the Georgian National Emblem production.

The Mint principles and the author came to the agreement to invite Mr. Dick Hegeman, a famous designer, to produce volumetrical standard of the National Emblem.

The  standard was approved in September, 2006.

The  volumetrical standards of the National Emblem and the miner Emblem were molded  and covered with the valuable metal and enamel  in the Netherlands Mint and on September 18, 2006 were delivered to Georgia.

In February, 2007 the National Emblem  and the minor Emblem volumetrical  standards  in one color were finally molded in the Netherlands Mint.

The Presidential Administration of Georgia and the Georgian Government were active participants of the process of preparing the volumetrical standards and their transportation to Georgia.

The Heraldry Commission experienced a great support of the Ministry of Foreign Affairs of Georgia, of the Georgian Embassy diplomats in Benelux countries, the National Bank of Georgia, the Georgian Airlines and others.

## The Competition for  Selection  of the National Emblem of Georgia and the National Emblem Motto

**The Heraldry Council under the Georgian Parliament offers  sincerest thanks to:**

Heraldry  Associations of Great Britain, Netherlands. France, Ukraine, Russia, Sweden, Belgium, Latvia, Germany for expert advice on the National Emblem Competition  winner  project.

We are also grateful to:

| | |
|---|---|
| **Mr. Maarten Brouwer,** | Netherlands Royal Mint Director; |
| **Mr. Ger Bargeman,** | Head of the Research and Development Department  of the Netherlands Royal Mint,  Chief Manager  of the Georgian National  Emblem Implementation Project |
| **Mr.Rene J.R.van Dijk,** | Marketing and Sales Manager of the NRM |
| **Mr. Dick Hegeman,** | the designer; |
| **Mr. Peter Guin-Jones,** | Head of the Great Britain Heraldry Collegium |
| **Mr. John Ferguson,** | Head of the Heraldry Designers Association of Great Britain |
| **Mr. Elvin  Jeremiah,** | Honorable Head of the Heraldry Association of Great Britain |

for their active support in the implementation of the  project.

